# ქალი ისლამში

## მისი უფლება და ღირსება

ოსმან ერსან




ბათუმი – 2020



# წინასიტყვაობა

ის საერთო, რომელიც ამ ცხოვრებაში მოვლენილ ყველა ცოცხალ არსებას ახასიათებს - არის უმწეობა. ამიტომ თითოეული ყლორტი, ცხოველის შვილი თუ ბავშვი სანამ გამაგრდება და დამოუკიდებელ ცხოვრებას შეძლებს, მოვლასა და ზრუნვას საჭიროებს. ეს ეხება ყველა ცოცხალს ხის ნერგიდან ადამიანამდე. ნერგებსაც ხომ იცავენ ქარისაგან, როდესაც მათ მიწაში ჩარჭობილ სოლზე მიაბამენ ხოლმე.

გულმოწყალება და თანაგრძნობა საუკეთესო თავშესაფარს დედათა გულებში ჰპოვებენ. დედობრივი გრძნობები ადამიანებს სხვა გაჩენილებზე გაცილებით ძლიერად აქვთ განვითარებული. როგორც თავისი სხეულის, ასევე სულისთვის პირველ საკვებს ადამიანი ხომ დედაში პოულობს. სწორედ დედა აძლევს სიცოცხლეს ადამიანს, რომელიც შემდგომში ალლაჰის, სამყაროთა ბატონისთვის ყველა გაჩენილებს შორის ყველაზე ახლობელი უნდა გახდეს... თითოეული ადამიანი, შუამავლებიდან უბრალო მოკვდავამდე, თავის პირველ საკვებს, როგორც სულიერს, ასევე ფიზიკურს, დედისგან იღებს. სწორედ დედები დააჯილდოვა უზენაესმა ალლაჰმა თავისი წყალობების დიდი ნაწილით.

თუმცა სიტყვა „დედობის“ მნიშვნელობას საკმაოდ ფართო სპექტრი აქვს. ისიც დედაა, რომელსაც შვილის თავიდან მოშორების მიზნით ის გამოჰყავს









და საკუთარი ხელით პარკში ტოვებს, მაშინ როდესაც ისეთი არსება, როგორიც მორიელია საკუთარ შვილს ზურგით ატარებს. და ისიც დედაა, რომელსაც არასრულფასოვანი ბავშვი შეეძინება და მას დაბადებიდან სიკვდილამდე სიყვარულს, ყურადღებასა და მზრუნველობას არ მოაკლებს.

უზენაესმა ალლაჰმა ქალი უფრო მგრძნობიარე და ემოციურ არსებად გააჩინა, ვიდრე მამაკაცი. სწორედ ეს განსაზღვრავს იმ განსაკუთრებულ პასუხისმგებლობას, რომელსაც ქალს უზენაესი ალლაჰი აკისრებს.

ქალი გამოირჩევა აღქმების სიღრმით, სიფხიზლით. თანაგრძნობის უნარით, თავმდაბლობით, ქალურობით, დედობრივი გრძნობით. სწორედ, ამიტომ ადამიანთა მოდგმის შენარჩუნებასა და გაგრძელებაში ქალს განსაკუთრებული როლი აკისრია. ქალურობა სრულყოფილი მაშინ ხდება, როდესაც ქალი თანაბარი ხარისხით ყველა იმ თვისებას განავითარებს, რომლებიც მას უზენაესმა ალლაჰმა უბოძა. თუ ქალი თავის ღირსებებს ღვთიური ბრძანებების საპირისპირო მიმართულებით იყენებს, ის კარგავს თავის პატივს, ღუპავს ოჯახს და საზოგადოების გააფთრების მიზეზი ხდება. თვითონ კი ყველა უნიკალურ თვისებასა და დედობრივ გრძნობას კარგავს, შედეგად კი გადაიქცევა იმ მდედრად, რომელიც მხოლოდ ხორციელი სურვილების დაკმაყოფილების საშუალება ხდება.

ისლამი, როგორც სისტემა, რომელიც იდეალურად გამოხატავს რეალობას, ქალს მისი ბუნებიდან გამომდინარე,







განსაზღვრულ, სახელდობრ კი ოჯახის ფუძემდებლის - დედის, როლს ანიჭებს, როგორც ეს უზენაეს ალლაჰს სურს. ჯამში სწორედ ქალი გახდება ის, ვინც საზოგადოებას აღორძინებს და მასვე შეუძლია მისი დამღუპველი გახდეს. ნებისმიერი საზოგადოების ხსნა და კეთილდღეობა დედებზეა დამოკიდებული.

ნამდვილი დედა, საზოგადოების ფუძემდებელი, შესანიშნავი სონეტის მსგავსია. ნებისმიერი ქალის ბედნიერი დედოფლობა, რა თქმა უნდა, დედობით იწყება. ალლაჰის შუამავალი ხშირად იმეორებდა: *„სამოთხე თქვენი დედების ფეხქვეშაა,“* რაც დედების მიმართ მის მოკრძალებულ დამოკიდებულებას ამტკიცებს.

ალლაჰის შუამავალმა და მისმა გამჭრიახმა, ბრძენმა და ღვთისმოშიშმა თანამიმდევრებმა უამრავი ნათელი მაგალითი დაგვიტოვეს იმისა, თუ როგორი უნდა იყოს პატივისცემა მშობლების და პირველ რიგში, დედების მიმართ. შუამავალი მუჰამმედი (სელლელლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ) დიდ მოწიწებასა და პატივისცემას იჩენდა ჰალიმე სადიეს მიმართ, რომელიც ბავშვობაში მისი ძიძა იყო. იგი მის წინ თავის მოსასხამს ფენდა და ჩამოსაჯდომად იწვევდა. ასევე დიდი პატივისცემით ეპყრობოდა სხვა ძიძებსაც, ფეხზე დგებოდა, როდესაც ისინი გადიოდნენ ან შემოდიოდნენ.

უდიდესმა ღვთისმეტყველმა და სამართალმცოდნემ იმამი ალ-აზამ აბუ ხანიფამ უარი თქვა ბაღდადში მოსამართლის თანამდებობაზე, უსამართლობის









ხელშემწყობი, რომ არ გამხდარიყო. ამისათვის ხალიფა აბუ ჯაფარ მანსურმა მას პატიმრობა მიუსაჯა და ციხეში ჩასვა. როდესაც მას ბაღდათის საპყრობილეში ჯაჭვებს აბამდნენ, იგი თავის ამხანაგებს ეუბნებოდა: „იზრუნეთ იმაზე, რათა დედაჩემმა არ გაიგოს, რომ ჯაჭვებით მაბამენ! ის ამას ვერ გადაიტანს, ხოლო მე მისი მწუხარების გადატანა არ შემიძლია.“ ეს შემთხვევა დედის მიმართ ნაზი სიყვარულისა და პატივისცემის უბადლო მაგალითს წარმოადგენს.

შეიხ მუჰამმედ ბაჰაუდინ ნაჰშიბანდი ალ-ბუხარის დარიგებები, რომლებიც მან შთამომავლობას ანდერძად დაუტოვა, ღვთიური ჭეშმარიტების ანარეკლია. მან თქვა: „მათ, ვინც ჩვენი საფლავების მონახულებას მოისურვებენ, დაე, პირველად ჩვენი დედების საფლავები მოინახულონ.“ დღეს ჩვენ ვხედავთ, რომ ისინი, ვისაც ამ ადამიანის საფლავის მონახულება აქვთ განზრახული, პირველად მისი დედის საფლავზე მიდიან.

აბდურრაჰმან ჯამმი ამბობდა: „როგორ არ უნდა მიყვარდეს დედაჩემი! ის ხომ რაღაც დროის განმავლობაში თავისი სხეულით მატარებდა. შემდეგ დიდხანს ხელით მატარა, რის შემდეგაც თვით სიკვდილამდე მის გულში მქონდა ადგილი დამკვიდრებული. იმაზე ცუდი, ვიდრე მის მიმართ უპატივცემულობაა, მე არაფერი ვიცი.“

თითოეული დედა, რომელმაც თავისი დედობრივი მოვალეობები პირნათლად შეასრულა, წყალობისა და ნაზი სიყვარულის ღირსია.







მხოლოდ დედის სათუთმა და მომთმენმა გულმა შეიძლება გაიგოს ქმრის დაღლილობა და შვილების კაპრიზები.

სახლში სიხარული დედის ღიმილით იწყება. მზრუნველობით აღსავსე მხოლოდ ერთი თავისი მზერით მას შეუძლია ყოველგვარი უსიამოვნებისგან შვილების დაცვა. დედის გულზე უკეთესად ამ ცხოვრების სიხარულისა და სიმშვენიერის შვილებამდე მიტანა არაფერს შეუძლია. თუ არა ამ სათუთ გულში სხვაგან სად შეიძლება ეს მელოდია დაიბადოს?

ძლიერი ოჯახი ყველაფრით დედის მიმართაა ვალში. ისევე როგორც ჩამოყალიბებული საზოგადოება ძლიერი ოჯახის მიმართაა დავალებული. წიგნ „ქალი ისლამში“ ღრმადპატივცემული ავტორის თხოვნით, გამოვთქვამ საკუთარ აზრს ამ ნაშრომის შესახებ.

ავტორი თავის წიგნში საუბრობს ისლამში ქალის როლის, მისი ბუნების უპირატესობების და თავისებურებების შესახებ. დარწმუნებული ვარ, რომ ეს წიგნი გახდება სახელმძღვანელო სამაგალითო დედების აღზრდის საქმეში. ვუსურვებ ავტორს, რომ უზენაესმა ალლაჰმა მისი ნაშრომი როგორც სადაყა, ისე მიიღოს.

ოსმან ნური თოფბაში

12 ნოემბერი

1996 წელი







## შესავალი

ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს. დაე, მისი მადლი და წყალობა ნუ მოჰკლებოდეს ალლაჰის შუამავალს, მის ოჯახსა და თანამიმდევრებს.

ოჯახი - ეს არის ნებისმიერი საზოგადოების საძირკველი. ამიტომ, რამდენადაც მყარი იქნება ეს საძირკველი, იმდენად მტკიცე, მონოლითური, მთლიანი და მძლავრი იქნება საზოგადოებაც. ჯანსაღი საზოგადოება ჯანსაღი ოჯახებისგან იქმნება. ხოლო ოჯახი სიჯანსაღესა და სიმტკიცეს, უმეტესწილად დედას უნდა უმადლოდეს. ოჯახის კეთილდღეობა იმაზეა დამოკიდებული, თუ რამდენად კარგად იგებენ და ასრულებენ მისი წევრები ერთმანეთთან მიმართებაში მათზე დაკისრებულ მოვალეობებს. ოჯახი, რომელშიც ეს მოვალეობები იგნორირებულია, შეუძლებელია იყოს ბედნიერი.

მამაკაცის თანასწორად და ზოგჯერ მასზე აღმატებული ხარისხითაც, ქალი მონაწილეობს ოჯახის შექმნასა და საზოგადოების განვითარებაში. ისლამში ამის პირველი მაგალითი იყო ძვირფასი ხატიჯე. სწორედ, მან გაუწია ყველაზე ფასდაუსებელი, მატერიალური და სულიერი მხარდაჭერა ალლაჰის შუამა-







ვალს ყველაზე ძნელ პერიოდში და დაეხმარა მას მიზნის მიღწევაში. ისლამის ფართო გზა დასაბამს მათი ოჯახური კერიდან იღებს.

ქალი ისლამში სიმბოლოა სიყვარულის, სიხარულისა და ბედნიერებისა, რომელიც მომავალი სიცოცხლის მარადისობისაკენ მიისწრაფვის. გამომდინარე იქიდან, რომ კაცობრიობის მოდგმის გამგრძელებლის მთავარი მოვალეობები ქალზეა დაკისრებული, მას ეპყრობიან, როგორც ახალი სიცოცხლის ჩასახვის მთავარ საფუძველსა და წყაროს. ისევე როგორც დედის საშვილოსნოში ფიზიკურად, ასევე შემდგომშიც ბავშვი სულიერად დედის ხელმძღვანელობით ფორმირდება.

ჩვენი რელიგია, რომელიც ქალებს საპატიო ადგილს აკუთვნებს, მათ უძღვნის წლის არა ერთ, არამედ ყველა დღეს. ჩვენმა ქალებმა უნდა იცოდნენ საკუთარი ფასი და შეეცადონ, მათთდამი ასეთი დიდი ყურადღება თავისი ზნეობრიობით გაამართლონ. ისინი ბავშვების აღზრდაში უმთავრეს როლს თამაშობენ, ამიტომ მათ საკმარისი ყურადღება უნდა გამოიჩინონ. ისინი საუკეთესო მოპყრობას იმსახურებენ და ჩვენც ვალდებულნი ვართ, რომ მათ ქებისა და მადლობის სიტყვები ხშირად ვუთხრათ.

თქვენ ხელთ არსებული წიგნი ორი თავისგან შედგება. პირველი ეძღვნება ქალის ღირსებას ისლამში, ხოლო მეორე ქალის უფლებას ისლამში. აქ განხილულია ისეთი აქტუალური თემები, როგორები-





ცაა, ქორწინება, გაყრა, ხიჯაბი, მოწმეობა, ანდერძი და მრავალცოლიანობა.

ვთხოვთ უზენაეს ალლაჰს, რომ მან ჩვენი სახლები ბედნიერებითა და სიხარულით აავსოს და გაგვხადოს ჩვენ მისი მსახურების ღირსი. აამინ!

p



# ქალის ღირსება ისლამში

ისლამი, ქალს ძალიან მაღალ მდგომარეობას აკუთვნებს და აძლევს საშუალებას მას ღრმა გრძნობებითა და ემოციური განცდებით აღსავსე სუფთა და შინაარსიანი ცხოვრებით იცხოვროს. ისლამის თვალსაზრისით, ქალი უზენაესი ალლაჰის განსაკუთრებული არსება არის, რომელიც მოითხოვს ფაქიზ, სათუთ დამოკიდებულებას, პატივისცემასა და გაგებას. ალლაჰის შუამავალი საუბრობდა რა, ქალების მგრძნობიარე და დახვეწილ ბუნებაზე, გვირჩევდა მათ მიმართ მზრუნველ დამოკიდებულებას და მათი განაწყენებისაგან თავის შეკავებას.

პირველი ქალი, რომელმაც შუამავლის შუამავლობის მისია იწამა და მას ამაში მხარი დაუჭირა იყო, ყველა მართლმორწმუნის დედა, ძვირფასი ხატიჯე. ცნობილია, რომ თავად ალლაჰის შუამავალი ამბობდა მასზე:

*„ალლაჰს ჩემთვის ხატიჯეზე ძვირფასი ქალი არ მოუცია. მაშინ, როცა ყველა ცილს მწამებდა, მან ჩემი ირწმუნა; და როცა ყველა განმიდგა, მან მხარი დამიჭირა და ალლაჰმაც შვილებით მხოლოდ ხატიჯესგან დამაჯილდოვა“.* *(იბნი ჰაჯერ ელ ისაბე. ტომი IV. გვ 275)*

სწორედ ქალი გახდა ისლამში პირველი შეჰიდი. ცნობილია, რომ საჰაბე ამმარის დედამ, რომელიც გამოეხმაურა ალლაჰის შუამავლის ისლამისკენ მოწო-








დებას, ურწმუნოთა მხრიდან შეუბრალებელი დევნა და სასტიკი ფიზიკური ანგარიშსწორება იწვნია. მან თავდასხმები და ისლამის უარყოფის მოთხოვნა, ყველა დაცინვა და წამება მოთმინებით გადაიტანა და ჭეშმარიტების გზიდან არ გადაუხვევია. ბოლოსდაბოლოს, იცავდა რა საკუთარ რწმენას, აბუ ჯეჰილის შუბისგან იგი მოწამეობრივი სიკვდილით დაეცა და ისლამში პირველი შეჰიდი გახდა.

წმინდა ყურანში არის სურა, რომელიც 176 აიათისაგან შედგება ამ სურას „ნისა“ (ქალები) ეწოდება. არის აგრეთვე სურა, რომელსაც ისა შუამავლის დედის საპატივცემულოდ „მარიამი” ეწოდება. ისეთ სურეებში, როგორებიცაა „ნური“, „აჰზაბი“, „თაჰრიმი“, „ტალაყი“ ბევრ ისეთ რამეზეა საუბარი, რომელიც ქალებს ეხება.

ისლამში ქალი ითვლება ოჯახში პირველ აღმზრდელად და პედაგოგად. დედა უმნიშვნელოვანეს როლს თამაშობს იმაში, რომ ბავშვმა მცირე ასაკიდანვე მიიღოს სწორი აღზრდა, იყოს ყოველმხრივ განვითარებული, შეიძინოს კარგი თვისებები და დაეუფლოს სასარგებლო ცოდნას. მამა, რომელიც ოჯახის გამოკვებასა და ყველაფრით უზრუნველყოფაზეა პასუხისმგებელი, დიდ დროს ოჯახს გარეთ ატარებს, რაც საშუალებას არ აძლევს შვილებთან დიდი დრო დაჰყოს. ამიტომ, მათი აღზრდა და მათთვის თვალყურის დევნების მოვალეობა დედებს აკისრიათ.






ყველა შუამავალი, სულიერი წინამძღვარი და სხვა უდიდესი ადამიანები გამოჩენილმა ქალებმა აღზარდეს.

ყველა წიგნი ისლამის ზნეობრიობის შესახებ გვირჩევს, რომ გოგონებს უფრო მეტი ყურადღება დავუთმოთ, რადგან ისინი ბუნებით უფრო მგრძნობიარე და გულჩვილნი არიან, ვიდრე ბიჭები. მაგალითად რეკომენდირებულია, რომ საჩუქრებისა და ნუგბარის დარიგება გოგონებიდან დავიწყოთ. ალლაჰის შუამავალი ამბობს, რომ ის მშობლები, რომლებმაც გოგონები აღზარდეს, უზენაესი ალლაჰისგან დასაჩუქრდებიან:

*„ის, ვინც შეძლებს სრულწლოვანობის მიღწევამდე გაზარდოს და აღზარდოს (ორი ან სამი) ქალიშვილი, განკითხვის დღეს ასე ახლოს იქნება ჩემთან —და მან ორი შეერთებული თითი აჩვენა“ (მუსლიმი, ტომი IV, გვ. 2028)*

ეს ჰადისი მიუთითებს, თუ რა დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ჩვენი რელიგია ქალებს.

## პირველ რიგში დედა

წმინდა ყურანის ყველა აიათში, სადაც მშობლების მიმართ მორჩილებაა ნაბრძანები, პირველ რიგში დედაა მოხსენიებული. ეს იმასაც ნიშნავს, რომ დედა








მეტი პატივისცემის ღირსია, ვიდრე მამა! *(სურა ნისა, აიათი 36. სურა ისრა, აიათი 23. სურა ანქებუთი აიათი 8.)*

*ერთხელ, შუამავალთან ერთი კაცი მივიდა და ჰკითხა: „ადამიანებიდან ყველაზე მეტად ვინაა იმის ღირსი, რომ პატივი ვცე და მოვუსმინო?"- „დედაშენი!"-უპასუხა მას ალლაჰის შუამავალმა მუჰამმედმა. „მის შემდეგ?"-იკითხა ისევ იმ კაცმა. „დედაშენი"-მიიღო ისევ პასუხად. „მის შემდეგ ვინ არის ასეთი?"-აგრძელებდა შეკითხვებს მოსული. „დედაშენი"- იმეორებდა ალლაჰის შუამავალი. „დედის შემდეგ ვინ არის?"-შეცვალა კითხვის ტექსტი მოსულმა. „მამაშენი"- უპასუხა მაშინ შუამავალმა. ამ ჰადისიდან ნათლად ჩანს, რომ დედის როლი ბავშვის აღზრდაში სამჯერ უფრო დიდია, ვიდრე მამის. (ბუჰარი, ედები, 2. მუსლიმი, ბირრი, 1.)*

ცნობილია ასევე, რომ ვინმე ვეისალ ყარანიმ, იმის გამო, რომ თავის მოხუც და ბრმა დედას უვლიდა, მიუხედავად იმისა, ალლაჰის შუამავალს პირადად არ იცნობდა, მისი დიდი სიყვარული და პატივისცემა დაიმსახურა.

საჭიროა ვახსენოთ ისიც, რომ ისლამის სამართლის მიხედვით, იმ შემთხვევაში, თუ ადამიანს მხოლოდ ერთი მშობლის შენახვა შეუძლია, მას უფლება ეძლევა უპირატესობა დედას მიანიჭოს. *(იბრაჰიმ ჯანან, ქუთუბი სითთე, თარგმნა და განმარტება, ტომი II, გვ. 484)*






მაგრამ უფლება საკუთარ შვილებზე მამასაც აქვს. ის ხომ ოჯახის უზრუნველყოფას დიდ ძალებს ახარჯავს. იგი თანაუგრძნობს დედას, რომელიც შვილებს შობს და იზიარებს ყველა იმ სიძნელეს, რომელიც პატარების მოვლასთან და აღზრდასთან არის დაკავშირებული. შვილების წინაშე მამების უფლებებთან დაკავშირებით ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია: „ვაჟიშვილს არ შეუძლია მამას ამაგი გადაიხადოს, გარდა იმ შემთხვევისა, როდესაც მამას ტყვეობიდან გამოიხსნის“

შეიხი მუჰამმედ ბაჰაუდინ ნახშიბენდი თავის დარიგებებში ამბობდა:

„ვისაც ჩვენი საფლავების მონახულება მოუნდება, დაე, პირველად ჩვენი დედების საფლავებზე მივიდეს.“ *(სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტომი III, გვ. 29)*

## დედად ყოფნის პატივი

ქალის ღირსებათა შორის მთავარი პატივია - იყო დედა. დედად ყოფნა ენათესავება სულის ჟღერადობას მის მელოდიურობას. დედა არის ის ვისაც შეუძლია საზოგადოება აღამაღლოს და უკვდავებამდე მიიყვანოს და ისიც, ვისაც მისი დაღუპვა ძალუძს. საზოგადოების გადარჩენა მხოლოდ ნამდვილი დედების აღზრდითაა შესაძლებელი.









ისლამი, რომელიც ქალს, როგორც პოტენციურ დედას ისე განიხილავს, მას მნიშვნელოვან და საპატიო ადგილზე აყენებს. ისტორიის მსვლელობა გვიჩვენებს, რომ იმ საზოგადოების მიერ დამცირებულმა და დაჩაგრულმა ქალებმა, რომელშიც ისინი ცხოვრობდნენ, ღირსება და პატივისცემა მხოლოდ ისლამის მოსვლის შემდეგ მოიპოვეს.

ისლამი, რომელიც ყველა ადამიანის პატივისცემას ბრძანებს ითხოვს, რომ კარგად მოვეპყროთ მშობლებს, უპირველეს ყოვლისა კი დედებს და გავითვალისწინოთ მათი ყველა უფლება და ღირსება. ამის შესახებ საუბარია წმინდა ყურანშიც:

***„და ვუანდერძეთ ადამიანს მისი მშობლები. ატარა დედამ თავისმა, გაჭირვება-გაჭირვებით და მისი ძუძუდან მოწყვეტა ორ წლამდე გრძელდება. მე შემწირე მადლობა და შენს მშობლებს, რამეთუ ჩემთანაა მოსაქციელი!“*** *(სურა ლოყმანი, 31/14)*

ნამდვილი დედა მთელი სიცოცხლის განმავლობაში საკუთარ ძალებსა და სულს შვილისთვის სწირავს. დედა თავის პირმშოს ჯერ მუცლით ატარებს, შემდეგ ხელით, ხოლო შემდეგ კი, მთელი სიცოცხლის მანძილზე თვით სიკვდილამდე - გულით.

აბდულლაჰ ბინ მესუდი ყვებოდა, რომ ერთხელ, მან როგორღაც, ალლაჰის შუამავალს ჰკითხა: „მონა მსახურის რომელი ქმედებაა ალლაჰისათვის ყველაზე ძვირფასი?“ *„დროულად შესრულებული ნამაზი“*- უპასუხა მან. „ნამაზის შემდეგ?“- ისევ ჰკითხა თანამიმდევარმა. *„მშობლებზე კარგი მოპყრობა“*-უპასუხა







მან. მაშინ აბდულლაჰი დაინტერესდა: „არის კიდევ რამე ამათ გარდა?“ ალლაჰის შუამავალმა მიუგო: *„ჯიჰადი ალლაჰის გზაზე“ (რიაზუ სალიჰის თარგმანი, ტომი I გვ. 347)*



იმის შესახებ, თუ როგორი მნიშვნელოვანია დედების მიმართ კარგი მოპყრობა, იმ შემთხვევაშიც კი როდესაც დედა ურწმუნოა, ნათქვამია მონათხრობში, რომელიც აბუ ბაქრის ქალიშვილის, ესმას სიტყვებზე დაყრდნობითაა გადმოცემული: „ერთხელ, ჯერ კიდევ შუამავლის დროს, ჩემთან ჩამოვიდა დედა, რომელიც კერპთაყვანისმცემელი იყო. მე შუამავალს მივმართე კითხვით: „ჩემთან ჩამოვიდა დედა, რომელსაც ძალიან ვუყვარვარ, შემიძლია თუ არა მასზე ვიზრუნო“. *„დიახ, იზრუნე მასზე“*-მიპასუხა შუამავალმა.“ *(რიაზუ სალიჰის თარგმანი, ტომი I გვ. 356)*

მშობლების დაჯერების შესახებ წმინდა ყურანში არაერთხელ არის ნაბრძანები.

***„და დაგიდგინა შენმა ღმერთმა, რომ არ ეთაყვანოთ არავის, გარდა მისი და კეთილად მოექცეთ მშობლებს. თუ მშობელთაგან ერთ-ერთი ან ორივე მიაღწევს სიბერემდე, არ უთხრა: „უჰ!“ და არ გაუწყრე მათ და ლამაზი სიტყვა უთხარი! და ისინი მფარველობის ქვეშ აიყვანე ლმობიერებითა და თავმდაბლობით და თქვი: ღმერთო ჩემო! პატარაობისას როგორც გამზარდეს, ისე შეიწყალე ესენი!“.*** *(სურა ისრა აიათი, 23-24)*








ალლაჰის შუამავალი მშობლების მიმართ კარგი დამოკიდებულების შესახებ ამბობს:

*„იყავით კეთილსინდისიერნი და იყვნენ ასეთივენი თქვენი ცოლებიც. იყავით მზრუნველნი თქვენი მშობლების მიმართ და იქნებიან თქვენი შვილებიც იგივენი თქვენს მიმართ.“(მუნაბი ფეიზულ ყადირ, ტომი IV, გვ. 318.)*



აბუ ჰურაირა გადმოგვცემს:

„ერთხელ გავიგონე თუ როგორ ამბობდა ალლაჰის შუამავალი: *„დაე, მიწა ცხვირით ხეხოს, დაე, მიწა ცხვირით ხეხოს, დაე, მიწა ცხვირით ხეხოს!“*„ვისზე ამბობთ ალლაჰის შუამავალო“-ვკითხე მას. *„მე ვლაპარაკობ იმათზე, რომლებიც მშობლების მოხუცებულობა მოესწრნენ, მაგრამ სამოთხეში ვე მოხვდნენ...“*-ამიხსნა მან.“ *(მუსლიმი, ბირრი, ტომი IX, გვ. 251)*

აქ საუბარია იმათზე, რომლებიც ყველაზე მძიმე დროს, როდესაც მათი მშობლები მოვლასა და მზრუნველობას საჭიროებენ, მათდამი სათანადო პატივისცემასა და გულმოწყალებას არ იჩენენ. ეს შვილები, რომლებმაც ალლაჰის კმაყოფილება და სამოთხე ვერ დაიმსახურეს, რაღა თქმა უნდა გაკიცხვის ღირსნი არიან.

ისლამი მშობლების პატივისცემას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს და მათზე არდაჯერებას დიდ ცოდვად მიიჩნევს.

ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ამბობს: *„უდიდესი ცოდვებია: უზენაესი ალლაჰისათვის მოზიარის*






*გაჩენა, მშობლების არ დაჯერება, უცოდველი სულის მოკვდინება და ტყუილზე დაფიცება“.* *(რიაზუ სალიჰის თარგმანი, ტომი I გვ. 369)*

სხვა ჰადისში ნათქვამია: *„მშობლების მისამართით ლანძღვა უდიდესი ცოდვაა.“* საჰაბეებმა იკითხეს: „ნუთუ, ადამიანს შეუძლია საკუთარ მშობლებს ეჩხუბოს, ალლაჰის შუამავალო?“ მან უპასუხა: *„დიახ, ხდება ხოლმე, როდესაც ადამიანი ვიღაცის მამას ლანძღავს და მას ამითვე პასუხობენ, და როდესაც ვინმე სხვის დედაზე სალანძღავ სიტყვებს ამბობს და მას ამითვე პასუხობენ.“* *(რიაზუ სალიჰის თარგმანი, ტომი I გვ. 369)*

სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალი ამბობს: *„დაგისახელოთ უდიდესი, ყველაზე დიდ ცოდვათა შორის?“* „დიახ, ალლაჰის შუამავალო“-უპასუხეს საჰაბეებმა. *„ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება და მშობლების არდაჯერება.“*-უპასუხა მან, შემდეგ დაჯდა და დაამატა; *„ცრუმოწმეობა.“* და ეს რამდენჯერმე გაიმეორა. *(რიაზუ სალიჰის თარგმანი, ტომი I გვ. 368)*



მშობლების სურვილი და ნება უნდა შესრულდეს, თუ ისინი რელიგიის კანონებს არ უგულებელყოფენ. წინააღმდეგ შემთხვევაში მშობლების დაჯერებას ადგილი არ უნდა ჰქონდეს. სურა „ლუყმანის“ მე-15-ე აიათში ნათქვამია:

***„და თუ ისინი დაგაძალებენ, რომ თანაზიარი გამიხადო ის, რისი ცოდნაც შენ არ გაქვს, არ დაემორჩილო და სიკეთე გამოიჩინე ამქვეყნიურ ცხოვრე-***









***ბაში მათთვის! და მიჰყევი იმათ გზას, ვინც ჩემსკენ მოისწრაფვის. ბოლოს კი ჩემთანაა თქვენი მოსაქციელი. მაშინ გამცნობ თქვენ იმას, რასაც სჩადიოდით!“***

ამ აიათის გარდმოვლენის მიზეზი სად ბინ აბუ ვაყყასის მიერ ისლამის მიღება გახდა. როდესაც იგი აბუ ბაქრის დახმარებით ჭეშმარიტებას ეზიარა, დედამისმა პროტესტის ნიშნად სამი დღე-ღამის განმავლობაში ჭამა-სმა შეწყვიტა, რის გამოც ძალიან დასუსტდა. ამასთან დაკავშირებით სადმა მას უთხრა: „დედა! მე ალლაჰი და მისი შუამავალი შენზე მეტად მიყვარს. ამიტომ ასი სულიც რომ გქონდეს და თითოეული, ჩემი ურწმუნოებაში დასაბრუნებლად, თანდათან რომ გასცე, ისლამს მაინც არ უარვყოფ! გამომდინარე აქედან, გინდა, ჭამე, არ გინდა, ნუ ჭამ!“ დაინახა რა რწმენაში შვილის ასეთი სიმტკიცე და თავისი ქმედებების უაზრობა, იგი იძულებული გახდა ჭამა და სმა დაეწყო. *(მუსტაფა ერიში, ბედნიერი ეპოქის ადამიანები, გვ. 65)*

## დედის მსგავსი არავინაა

ჩვენი წინაპრები ამბობდნენ: „არავინაა დედაზე მშობლიური, არ არსებობს ადგილი სამშობლოზე ახლობელი.“ მართლაც, მთელი დედამიწა რომ შემოიარო, ვერსად ვერ ვნახავთ ისეთ ვინმეს, რომელიც დედის მსგავსი სიფაქიზით მოგვეხვევა და გულში ჩაგვიკრავს. მამაკაცს შეუძლია მეუღლეზე უკეთესი ქალი ნახოს, მაგრამ დედაზე უკეთესს ვერსად იპოვის.







ოჯახში შვილებზე ყველაზე მეტი ამაგი დედას აქვს. იგი დაწყებული ფეხმძიმობიდან მუდმივად განიცდის უხერხულობასა და ტკივილს. მისი ტანჯვა მშობიარობის დროს პიკს აღწევს. შესაძლოა, დედა მშობიარობას გადაჰყვეს კიდეც.

ნამდვილი დედობრივი მზრუნველობა სწორედ მშობიარობის შემდეგ იწყება; კვება, ბანაობა,აღზრდა, მკურნალობა, სწავლება და ა.შ. მთელი სიცოცხლის განმავლობაში იგი სათუთად და დაუღლელად ზრუნავს თავის პირმშოზე.

გულმოწყალების ის გრძნობა, რომლითაც უზენაესმა ალლაჰმა დედა გულუხვად დააჯილდოვა, ახალისებს მას, არ იფიქროს თავის მოსვენებაზე, ჯანმრთელობაზე, საკვებსა და ტანსაცმელზეც კი და გააკეთოს ყველაფერი საკუთარი შვილისათვის.

დედების მხრიდან გაღებული, ასეთი დაუსრულებელი და უსაზღვრო მსხვერპლის შევსება მატერიალური სიკეთეებით შეუძლებელია. ალლაჰის შუამავალთან ერთი ადამიანი მივიდა და ჰკითხა:

-ოჰ, ალლაჰის შუამავალო! დედაჩემი ძალიან მოხუცია. მას ჩემი ხელით ვაჭმევ და ვასმევ და იგი ჩემი ხელითვე დამყავს. ყველა მის საჭიროებას ვუზრუნველყოფ. ამისთვის რაიმე ჯილდო მელოდება?

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

- არა, რასაც შენ აკეთებ ის იმის მეასედიც არ არის, რაც შენთვის დედამ გააკეთა. მაგრამ შენ სიკე-








თეს ქმნი. ამისათვის ალლაჰი საკადრისად დაგაჯილდოევბს.“ (სადიქ დანა, ტომი III, გვ. 9)

ხოლო კაცობრიობის სიამაყის სიტყვები, *„სამოთხე თქვენი დედების ფეხ ქვეშაა,“* მიუთითებს იმაზე, თუ რა საპატიო ადგილი უკავიათ დედებს და როგორ აღემატებიან ისინი ამით ნებისმიერ მამაკაცს.

იბნ ამმარი გადმოგვცემს: „ერთხელ, ვიღაც, უცნობი მოვიდა და ალლაჰის შუამავალს ჯიჰადში მონაწილეობაზე ნებართვა სთხოვა. მან ჰკითხა: *„მშობლები ცოცხლები გყავს?“* მოისმინა რა დამადასტურებელი პასუხი, შუამავალმა მას უთხრა: *„მათი მსახურებაც ჯიჰადია და შენც ეს მათი მომსახურეობით გააკეთე.“ (ბუჰარი ჯიჰადი, 138.)*

p






## დედის როლი შვილის აღზრდაში

დედისა და მამის უპირველესი მოვალეობა თავიანთი შვილების აღზრდაა. ის ერები, რომელთაც ბავშვების აღზრდაში წარმატებები აქვთ, აყვავების სტადიაში იმყოფებიან და კულტურის მაღალი დონით გამოირჩევიან.

ბავშვი, რომელიც ისლამის აღმსარებელ ოჯახში იზრდება, ამ რელიგიის ნორმების შესაბამისად ვითარდება. ოჯახში მიღებული აღზრდა ადამიანთან მთელი სიცოცხლის განმავლობაში რჩება. ამიტომ ოჯახურ აღზრდას კაცობრიობის არსებობის ისტორიაში ხალხი ყოველთვის დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. ბავშვები რომ ბედნიერნი იყვნენ როგორც ამქვეყანაში, ასევე საიქიოში, ისინი კეთილშობილმა ქალმა უნდა აღზარდოს.

ბავშვის აღზრდა ოჯახურ წრეში იწყება და ამ საპატიო მისიას, ძირითადად, დედა ასრულებს. სახლში ყველაზე მეტ დროს ხომ სწორედ ის ატარებს, დაკავებულია რა შვილების მოვლითა და აღზრდით.

ამქვეყანაზე მოსვლის დღიდან თითოეული ბავშვი დედის მკლავებსა და გულში იკავებს ადგილს. ის დედის ნაწილია. დედას, რომელიც თავის პირმშოს მუცლით ატარებდა, იგი მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში გულში ჰყავს განთავსებული.








ჩვენს რელიგიაში ბავშვების ყოლა მხოლოდ კანონიერ ქორწინებაშია (ნიქახი) დასაშვები. ქორწინების გარეშე დაბადებული ბავშვი ხომ უკანონოდ ითვლება.

ბავშვის აღზრდის დროს დიდი მნიშვნელობა ენიჭება ალალ კვებას. დედები ძალიან ყურადღებიანი უნდა იყვნენ და თავი უნდა აარიდონ აკრძალულ და საეჭვო საკვებს, რადგან მას ორგანიზმი ბავშვის სხეულის ჩამოსაყალიბებლად იყენებს. თუ მშობლების მიერ ეს პირობები დაცული იქნება, დაბადებული ბავშვი მათ პატივისმცემელ და დამჯერ, რელიგიისა და ერის კეთილდღეობისათვის მებრძოლ ადამიანად გაიზრდება. მხოლოდ კარგ და სუფთა ალალ საკვებს შეუძლია ასეთი სასარგებლო შედეგის მოცემა.

ორსულობის დროს ქალმა უნდა იფიქროს იმათზე ვინც უყვარს და პატივს სცემს, ასეთი ხალხი ხშირად უნდა გაიხსენოს. ეს ხელს შეუწყობს, ბავშვის მიერ ამ ადამიანების მსგავსი ზოგიერთი თვისების შეძენას. ეს დამტკიცებულია როგორც სახალხო გამოცდილებით, ასევე მედიცინის მიერ. (სევიმ ასიმგილ, ჩემი მუსლიმი პირმშო, გვ. 22)

აუცილებელია, რომ ისინი ვინც ქალს ამშობიარებენ, იყვნენ მუსლიმები, ან უკიდურეს შემთხვევაში, ბავშვის დაბადებისას, წარმოთქვან „ბისმილლაჰ“. მათ მშობიარეს უნდა უსურვონ სწრაფი გამოჯანმრთელება და მიულოცონ ამქვეყანაზე ახალი სიცოცხლის მოვლინება. ისლამში საქებარი საქციელია მშობლებისთვის ბავშვის დაბადების მილოცვა. *(ნუმან ქურთულუშ, ამანათის განმარტება)*






ახლადდაბადებულ ბავშვს მარჯვენა ყურში ეზანს, ხოლო მარცხენაში ყამეთს უკითხავენ. ამით მას ისლამის შესახებ აცნობებენ და მასში აწევრიანებენ. მისი პატარა გული ეზანის კეთილხმოვნებას აფიქსირებს. ჩვენ ვიცით, რომ იმ მომენტში, როდესაც ადამიანი ამ ცხოვრებიდან მიდის, მან ,,ქელიმე-ი შეჰადეთი" უნდა წარმოთქვას.

როდესაც ფატმას შვილი ჰასანი ეყოლა, ალლაჰის შუამავალმა ახალდაბადებულს ყურში ეზანი წაუკითხა. *(ებუ დაუდი, ედები, 120)*

გარდა ამისა, სასურველია, ახალდაბადებულს მივცეთ რაიმე ტკბილეული, მაგალითად: დანაწევრებული ფინიკი, რომელსაც ბავშვს პირში შეუზელენ. თუ ფინიკი არ არის, ამისათვის ნებისმიერი ტკბილი პროდუქტი გამოდგება.

ერთ-ერთი ასჰაბი აბუ მუსა გადმოგვცემს: „მე შემეძინა ვაჟიშვილი. ის ავიყვანე და შუამავალს წავუყვანე. მან მას იბრაჰიმი დაარქვა. შემდეგ ფინიკი აიღო, კარგად დაღეჭა და ჩვილს პირზე წაუსვა. შემდეგ ბავშვი დალოცა და მე გადმომცა" *(ბუჰარი აქიქა, 1.)*

პირველ სიკეთეს ამქვეყანაზე მოვლენილი ბავშვისათვის წარმოადგენს მისთვის ლამაზი სახელის დარქმევა. ალლაჰის შუამავალი ხომ ამბობდა:

*„განკითხვის დღეს თქვენი და თქვენი მამების სახელებით იქნებით გამოძახებულნი. ამიტომ ატარეთ ლამაზი სახელები."* *(იბნი ჰიბბანი, საჰიჰი.)*

სხვა ჰადისში, იმის შესახებ, თუ როგორი უნდა იყოს მუსლიმანის სახელი, ნათქვამია: *„მიეცით ერთმანეთს შუამავალთა სახელები. ალლაჰისათვის ყვე-*








*ლაზე საყვარელი სახელები აბდულაჰჰი და აბდურრაჰმანია.“ (ებუ დაუდი, გვ.61)*

ბავშვისთვის სახელის დარქმევიდან მეშვიდე დღეს, მას თმებს ჭრიან და გასცემენ იმ რაოდენობის მოწყალებას ვერცხლით, რამდენსაც ჩვილის შეჭრილი თმები იწონის. ალლაჰის შუამავალი ხომ ეუბნებოდა ფატმას, როდესაც მას ჰასანი შეეძინა: „შეჭერი შენ ჩვილს თმები და გაეცი ვერცხლით იმდენი მოწყალება, რასაც შეჭრილი თმები იწონის.“ *(იბნი ისჰაქ)*

თმის შეჭრის საპატივცემულოდ მსხვერპლშეწირვა (ყურბანი) დასაშვებია გაკეთდეს ნებისმიერ დღეს, დაბადებიდან ბავშვის სრულწლოვნებამდე. მაგრამ უპირატესობა მეშვიდე დღეს ენიჭება. ალლაჰის შუამავალმა უმმუ ქურზას ამ მსხვერპლშეწირვასთან დაკავშირებით ასეთი განმარტება მისცა: „ახალდაბადებული ბიჭისთვის ორ, ხოლო გოგონასთვის ერთ ცხვარს კლავენ“ *(ებუ დაუდ, ედჰა 21)*

სხვა ჰადისში შუამავალი ამბობს: „ბიჭის დაბადებისას საჭიროა ყურბანი დაიკლას. ეს ხდება დაბადებიდან მეშვიდე დღეს. მას არქმევენ სახელს და თმას ჭრიან.“*(თირმიზი, ედჰა, 16)*

მსხვერპლშეწირვა ამ დროს ითვლება არა სავალდებულოდ, მაგრამ მისასალმებელ საქმედ. მას ისევე აკეთებენ, როგორც მსხვერპლშეწირვის სხვა სახეობებს. მისი არც ხორცი და არც ტყავი არ იყიდება, ძვლები არ ტყდება. ამ ხორცის ჭამა ცხოველის დამკვლელსაც შეუძლია. ყურბანის დაკვლით ბავშვი მძევლად ჩავარდნისაგან დაცული იქნება. იმამი აჰმედ ბინ ჰანბელი ამბობდა: „ბავშვს არ შეუძლია თავისი მშობლებისთვის იშუამდგომლოს, ამის უფლე-






ბას მას მხოლოდ აქიქა აძლევს." *(მ. ნურ, სუვეიდი, ბავშვების აღზრდა შუამავლის სუნნეთით, გვ.72)*

წინდაცვეთა შუამავალთა სუნნეთია. ერთ-ერთ თავის ჰადისში ალლაჰის შუამავალი ამბობს: „შუამავალთა სუნნეთი ოთხია: წინდაცვეთა, ნელსაცხებლების გამოყენება, კბილების გაწმენდა და დაქორწინება." *(თირმიზი ნიქაჰ 1)*

*ჯაბირი გადმოგვცემს: „როდესაც შუამავლის შვილიშვილები დაიბადნენ, უკეთილშობილესმა მუჰამმედმა მათთვის ყურბანი დაკლა, ხოლო მეშვიდე დღეს წინდაცვეთა გაუკეთა." (ბეიჰაქი)*

ყველაფერი, რასაც ბავშვი სახლში ხედავს და ესმის, ანაბეჭდს მის მეხსიერებაში ტოვებს. თავდაპირველად ის ყურადღებით აკვირდება იმას, რაც მის ირგვლივ ხდება, შემდეგ კი ცდილობს ყველაფერი ეს თავის ქცევებსა და სიტყვებში აღადგინოს. ამიტომ, მშობლები ვალდებულნი არიან შვილებისათვის ყველაფერში მისაბაძნი იყვნენ. ბავშვის რწმენა, პატარაობიდანვე, ოჯახურ წრეში ყალიბდება და მყარდება. როგორც განათლების მთავარი პრინციპი ამტკიცებს, ბავშვი, ასაკის მატებასთან ერთად, რწმენას საკუთარი მშობლებისგან იღებს. ამის შესახებ ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია: „ყველა ბავშვი მუსლიმად იბადება. მოგვიანებით მშობლები მას იუდეველად, ქრისტიანად ან კერპთაყვანისმცემლად აქცევენ." *(ებუ დავუდი, სუნენი)*

როდესაც ბავშვი ლაპარაკს იწყებს, პირველი სიტყვა, რომელიც მას უნდა ვასწავლოთ, არის „ალლაჰი." ეს მის გულში რწმენის პირველ მარცვალს








დათესავს, ხოლო მისი ცნობიერება სულიერებითა და გამჩენის შეცნობის შუქით განათდება.

ბავშვის მიერ წარმოთქმული პირველი ფრაზა ქელიმე-ი თევხიდი უნდა იყოს. ამის შესახებ ნათქვამია ალლაჰის შუამავლის ჰადისში: *„დაე, თქვენი ბავშვის მიერ წარმოთქმული პირველი ფრაზა იყოს „ლაა ილლაჰე ილლალაჰ."* *(ჰაქიმი)*

ბავშვებს პატარაობიდანვე უნდა ვასწავლოთ წმინდა ყურანის კითხვა. ამით მათი ჯერ კიდევ უმანკო გულები წმინდა ყურანის შუქითა და მადლით აივსება. შუამავალი ხომ ამბობდა: *„მიაჩვიეთ შვილები სამ რამეს: შუამავლის, მისი ოჯახისა და ყურანის კითხვის სიყვარულს."* *(მუნავი, ტომი I გვ. 226)*

სანამ ბავშვის გონება და ცნობიერება ხალასია, მას უნდა ვასწავლოთ ალლაჰის, მისი შუამავლის, საჰაბეებისა და ისლამის სწავლულთა სიყვარული. ამ სიყვარულით გაჟღენთილი ბავშვის გრძნობები და ემოციები მომავალში ისლამის სწორ აღქმაში და ამ ცოდნის პრაქტიკულ გამოყენებაში გამოიხატება. ეს მას ცნობილ და გამოჩენილ პიროვნებებთან სულიერ დაახლოებაში დაეხმარება.

ალლაჰის შუამავალმა, ბავშვისთვის ისლამის შესწავლის დასაწყებად საჭირო ასაკად, შვიდი წელი განსაზღვრა. როდესაც ბავშვს შვიდი წელი შეუსრულდება, მას უნდა ვასწავლოთ სისუფთავე და ნამაზი, ხოლო ათი წლის ასაკში მას უკვე ნამაზის დამოუკიდებლად ლოცვა უნდა შეეძლოს. ასევე მას უნდა ავუხსნათ სიცრუისა და საკვებად აკრძალულის მიღების დამღუპველობა.






ამის შესახებ საუბარია ერთ-ერთ ჰადისში: *„როდესაც თქვენი შვილები შვიდი წლისანი გახდებიან, უბრძანეთ მათ შეასრულონ ნამაზი. თუ ათი წლის ასაკში ნამაზს ვერ ასრულებენ, დასაჯეთ ისინი მსუბუქად.“* (ებუ დავუდი, სელათი 26.)

დედ-მამამ ბავშვს კარგი მეგობრების შერჩევაში უნდა დაეხმარონ და ცუდი ბავშვების ზეგავლენა უნდა ააცილონ. ცუდი მეგობარი ხომ საზიანო ქმედებების წყაროა.

მშობლების კიდევ ერთი მოვალეობაა შვილები მოწესრიგებულ და დისციპლინირებულ ადამიანებად აღზარდონ და კიდევ, პატარაობიდანვე გააცნონ რელიგია, ასწავლონ კეთილზნეობრიობა და ადამიანებთან სწორი მოქცევა.

შვილი - ეს არის ამანათი, რომელსაც ჩვენ უზენაესი ალლაჰი გვანდობს. შვილების გულები ისეთივე წმინდაა, როგორც თვითნაბადი ალმასი. ისინი ნაყოფიერი ნიადაგის მსგავსნი არიან: ,,რასაც დასთეს, იმასვე მოიმკი”. წმინდა ყურანში ნათქვამია: **„ოჰ თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი თავი და ოჯახები, ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია.“** *(სურა თაჰრიმი, აიათი 6)*

შვილების გადარჩენა ჯოჯოხეთის მუდმივი ცეცხლისგან მშობლისათვის უფრო მნიშვნელოვანი საქმეა, ვიდრე ამ ცხოვრებაში მისი დამწვრობისგან დაცვა. ხოლო ჯოჯოხეთის ცეცხლისგან შვილების გადარჩენა შესაძლებელია, მათთვის იმის შესწავლით, რასაც რელიგია მათგან ითხოვს და კრძალავს. ასევე შვილები უნდა მოვარიდოთ ურწმუნო და უზრდელი ამხანაგების მავნე ზეგავლენას.









ის მშობლები, რომლებმაც შვილებს ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარული ვერ ჩაუნერგეს, როგორც ამქვეყნად, ასევე საიქიოში მათ დასაღუპად წირავენ. ის მშობლები, რომლებმაც შვილებს რელიგიის შესახებ ცოდნა არ მისცეს, დედამიწაზე ყველაზე უსულგულო ადამიანებად ითვლებიან.

შვილების არგაღვიძება დილის ნამაზის დროს, მათი უძილოდ დარჩენის ან შეცივების შიშით, მათ წინაშე ჩადენილი უდიდესი უსამართლობაა. უდავოდ, ეს მოჩვენებითი სიკეთეა, რომელიც მათთვის ნამდვილ სიავედ გადაიქცევა.

ქირურგი, თანაუგრძნობს რა ავადმყოფს, მის სხეულს სკალპელით ჭრის. ექიმის მიზანი ხომ ავადმყოფისთვის ჯანმრთელობის დაბრუნება და მისი ტანჯვის შემსუბუქებაა.

თუ მშობლებს თავიანთი პირმშო უყვართ და მისი თანამგრძნობნი არიან, მას პირველ რიგში რელიგია უნდა შეასწავლონ, ხოლო შემდეგ ის, რაც მათთვის მიწიერ ცხოვრებაში სასარგებლო იქნება.

გარდა ამისა, გულმოწყალება შვილის მიმართ, საკუთარი თავის მიმართ გულმოწყალებას ნიშნავს, ვინაიდან თუ ბავშვს რელიგია არ შეასწავლეს, ისინი უთუოდ ჯოჯოხეთის ცეცხლში მოხვდებიან. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ვინც თავის შვილებს ისლამს ასწავლის სამუდამო სატანჯველისგან დაცულია. *(სადიქ დანა, ალთინოლუქ საოჰბეთლერი ტომი IV, გვ. 90-91)*

ჩვენი შვილები ყველაზე დიდი ფასეულობაა, სწორედ მათ ხელში გადაცემული ისლამი თაობიდან თაობაში განკითხვის დღემდე იქნება მიტანილი.







ჩვენ შვილებს, რომლებიც ოჯახური კავშირის მონაპოვარნი არიან, იმისათვის, რომ მათ თამამად შეძლონ მომავალისკენ წასვლა, ისეთი გრძნობები უნდა ჩავუნერგოთ, როგორებიცაა ღვთისმსახურე-ბისადმი მზადყოფნა, გულმოწყალება და თანაგრძ-ნობა.

განკითხვის დღისადმი საუკეთესო კაპიტალი, რომლის დაგროვებაც მშობლებს შეუძლიათ, ღვთის-მოსავი შვილის აღზრდაა.

ალლაჰის შუამავალი ხომ ამბობს: *„ადამიანის გარდაცვალებასთან ერთად, ყველა კეთილი საქმის ჩაწერა წყდება. გარდა სამისა" ესენია: ცოცხალი მოწ-ყალება, ცოდნა, რომლითაც სარგებლობენ და შვილი, რომელიც მისთვის ლოცულობს."* *(მუსლიმი, ვესიეთი, 14)*

სხვა ჰადისში ნათქვამია:

*„სიკვდილის შემდეგ ადამიანი დაინახავს, რომ მას აღამაღლებენ. ის იტყვის: „ღმერთო ჩემო! საი-დან ჩემთვის ასეთი სიკეთე?" უზეანაესი ალლაჰი მას უპასუხებს: „შენი შვილი ლოცულობს და შენდობას ითხოვს შენთვის."* *(ჰეისემი, მეჯმაუ ზევაიდ, ტომი X, გვ. 210)*

დაე, უზენაესმა ალლაჰმა გვიბოძოს ღვთისმო-სავი და უმწიკვლო შვილები.

p







## დედის ვედრება

მუსლიმი ბავშვი უნდა ეცადოს, მშობლებისგან კეთილი ვედრება მიიღოს.

ცნობილია, რომ ბეიაზიდ ბისტამს მოხუცი, ავადმყოფი დედა ჰყავდა. ერთხელ, ღამით ქალს გაეღვიძა და ჭიქა წყალი მოითხოვა, სანამ შვილი წყალს მოუტანდა, მას ისევ ჩაეძინა. მთელი ღამის განმავლობაში ბეიაზიდი წყლით სავსე ჭიქით ხელში დედის საწოლთან იჯდა და მის გაღვიძებასა და წყლის მოთხოვნას ელოდებოდა.

როდესაც, ბოლოსდაბოლოს, დილის ნამაზის შესასრულებლად დედამ ძილს თავი დააღწია და ლოგინთან საკუთარი შვილი დაინახა, წყლით სავსე ჭიქით ხელში, ამან იგი უსაზღვროდ შეძრა. ქალმა შვილისთვის მთელი სულით და გულით ილოცა: „ღმერთის ნებით, დაე, ყველაზე გამჭრიახი და გულისხმიერი ყოფილიყავი, შვილო. “დედის ამ ლოცვის მადლით ბეიაზიდი, მართლაც ყველა გამჭრიახის სულთანი გახდა. იგი „სუფიზმის“ ყველა წიგნში ამ ტიტულითაა მოხსენებული. *(მუჰამმედ ბინ აბდულლაჰ ჰან, ედები, გვ. 50)*

გარდა ამისა, საჭიროა, მოვერიდოთ მშობლების და განსაკუთრებით, დედის წყევლას. ის, ვინც დედის წყევლა დაიმსახურა, არა მარტო ამ ცხოვრებაში იქნება უბედური, არამედ საიქიოშიც იმათ შორის მოხ-







ვდება, რომლებიც მუდმივ გასაჭირსა და დანაკლისს განიცდიან და ამაში ეჭვის შეტანა შეუძლებელია.

ალლაჰის შუამავლის თანამოაზრეთა შორის იყო ერთი პიროვნება, სახელად ალქამე. დაქორწინების შემდეგ მისი ურთიერთობა დედასთან მკვეთრად შეიცვალა. როდესაც მოხუცმა ქალმა ეს შეამჩნია, ძალიან განაწყენდა და დამწუხრდა.

გავიდა დღეები. ერთხელ ალქამე ავად გახდა და ლოგინში ჩაწვა, იგი სიკვდილის ზღვარზე იმყოფებოდა. ენა, რომლითაც დედაზე აუგს ამბობდა, წაერთვა და საუბარს, საერთოდ, ვეღარ ახერხებდა. მას ,,თევხიდის" წარმოთქმაც აღარ შეეძლო.

მხოლოდ ალლაჰის შუამავლის დაჟინებული თხოვნის შემდეგ დედამ შვილს აპატია. რის შემდეგაც ალქამემ უკანასკნელი ამოსუნთქვის დროს ერთღმერთიანობის დამადასტურებელი სიტყვების წარმოთქმა მოახერხა და სული განუტევა.

შემდეგ იგი განბანეს, მისთვის ჯანაზა-ნამაზი შეასრულეს და დაკრძალეს. მაშინ საფლავის გვერდით მდგომმა, შუამავალმა თქვა:

„ჰეი, მუჰაჯირებო და ანსარებო! რომელი თქვენგანიც საკუთარ ცოლს დედაზე მაღლა დააყენებს, დაწყევლილი იქნება ალლაჰისგან. მისთვის არანაირი სარგებელი ექნება არც მის მიმართ თაყვანისცემას და არც სხვა კეთილ საქმეებს. არც ერთი ამათგანი მიღებული არ იქნება.“ *(სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი ტომი **III**, გვ. 11-12)*









მაგრამ ეს იმას არ ნიშნავს, რომ რძლის უფლებები დედამთილთან შედარებით შებღალულია. ისლამში დედისა და ცოლის უფლებები და მოვალეობები თანასწორია.

## ყველაზე ღვთისმოსავი ქალი

ალლაჰის შუამავალი ამბობს:

*„ქალთა შორის ყველაზე ღვთისმოსავი ის არის, ვინც ქმარს ახარებს და ასრულებს იმას, რასაც ის ითხოვს. იმასთან დაკავშირებით, რაც ქმრის ღირსებას და ქონებას ეხება, არ იქცევა ისე, რომ მისი გულისწყრომა დაიმსახუროს.“ (თად, ტომი II გვ. 823)*

*„ყველა მიწიერს შორის უფრო მეტად სამი რამ მომწონს: ქალები, კეთილსურნელება და ჩემი თვალის სინათლე-ნამაზი“. (ჰასან, ტომი II, გვ. 156)* ეს მიუთითებს იმაზე, რომ ქალების მიმართ სიყვარული პატივისცემა და გულმოწყალება უნდა გამოვიჩინოთ, ხოლო მისი სიტყვები *„ყველაფერი მიწიერი მხოლოდ მატერიაა, ხოლო მასში (მიწიერ ცხოვრებაში) საუკეთესო არსება ღვთისმოსავი ქალია“, (იბნი მაჯე, ტომი I, გვ. 596)* ამტკიცებს იმას, თუ როგორ მაღალ ადგილს აკუთვნებს ქალს ისლამი.

შემდგომ, ჰადისებში საუბარია იმაზე, რომ ღვთისმოსავი ქალი აღმაფრენის, სიხარულისა და სიმშვიდის წყაროა.







*„მას, ვისაც უზენაესმა ალლაჰმა ცოლად ღვთისმოსავი ქალი მისცა, ის დაეხმარა ფეხზე მყარად დგომასა და იმის ნახევრის ასრულებაში, რაც რელიგიის მიერ მასზეა დაკისრებული, დაე, მეორე ნახევარი მან შეინახოს, ეცადოს თვითონ და ეშინოდეს ალლაჰის“.* *(თებრიზი, მიშყათულ მესაბიჰ, ტომი II, გვ.161 )*

*„ვისაც მიწიერ ცხოვრებაში ოთხი რამ ეძლევა, მას ამქვეყნიური და საიქიო ცხოვრების სიკეთეებიც ეძლევა. ესენია: ,,მადლიერი გული, ალლაჰის გამგები ენა, გაჭირვებისა და უბედურების მოთმინებით გადამტანი სხეული და ღვთისმოსავი ცოლი, რომელიც არ მოატყუებს მას არც იმაში, რაც მის ღირსებას ეხება და არც იმაში, რაც მის ქონებასთანაა დაკავშირებული.“* *(თებრიზი, ტომი II, გვ. 207)*

p







## ქალთა უფლებები ისლამში

ისლამი, როგორც რელიგია, განუხრელად იცავს ქალთა ყველა უფლებას და მას აყენებს ისეთ ადგილზე, რომლის მსგავსის მიცემაც კი არცერთ რელიგიასა და სისტემას ქალებისთვის არ შეუძლია. წმინდა ყურანის ერთ-ერთ აიათში ხომ უზენაესი ალლაჰი ამბობს: ***„ ...და ქალებს აქვთ იგივე უფლებები, რა უფლებებიც მათზე (ქმრებს) აქვთ კანონის ფარგლებში. ოღონდ ქმრები მათზე მაღლა არიან ერთი საფეხურით...“*** *(სურა ბაყარა, აიათი 50)*

ალლაჰის შუამავალი არიგებდა მამაკაცებს, მათ, კი არ დაეკნინებინათ, არამედ დაეცვათ ქალების ყველა უფლება.

*„გეშინოდეთ ალლაჰის იმასთან დაკავშირებით, რაც მან დაგაკისრათ მათ უფლებებთან მიმართებაში! თქვენ ხომ ისინი (ცოლებად) ალლაჰის შუამდგომლობით მოიყვანეთ.“ (აჯლუნი, ტომი I, გვ,36)*

სხვა ჰადისში ნათქვამია: *„თქვენს შორის ყველაზე ღვთისმოსავია ის, ვინც თავის ოჯახის წევრებს ყველაზე უკეთ ეპყრობა, ხოლო თქვენგან ოჯახთან დაკავშირებით ყველაზე ღვთისმოსავი მე ვარ.“ (მუნაბი, ტომი, III გვ. 495)*

შუამავალი ქმრებს ცოლების მიმართ ყოველთვის კარგად მოპყრობისკენ მოუწოდებდა: *„ყველაზე სრულყოფილი და რწმენაში სრულფასოვანი ის*







*მორწმუნეა, ვინც საკუთარ ცოლს ყველაზე კარგად ეპყრობა.“ (რიაზუ სალიჰი, ტომი II, გვ. 148)*

გამოსათხოვარი ჰაჯზე ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა იქ დამსწრე 124 ათასი მომლოცველის წინაშე წარმოთქვა: *„ოჰ, ადამიანებო“ გეშინოდეთ ალლაჰის ყველაფერში, რაც ქალთა უფლებებს ეხება! თქვენ გაქვთ (ზოგიერთი) უფლება ქალებზე და ქალებსაც აქვთ (ზოგიერთი) უფლება თქვენზე“* და ამით ჯერ კიდევ მეშვიდე საუკუნეში გაამახვილა განსაკუთრებული ყურადღება ქალთა უფლებების დაცვის უპირატესობაზე.



მუავიე ბინ ჰაიდა მოგვითხრობს: „ერთხელ როგორლაც შუამავალს ვკითხე: „ოჰ, ალლაჰის შუამავალო! როგორია მამაკაცის მოვალეობა საკუთარ ცოლთან მიმართებაში.“ მან მიპასუხა: *„აჭამო მას ის, რასაც თავად მიირთმევ, ჩააცვა მას ისე, როგორც შენ იცვამდე, არ დაარტყა მას სახეში, არ შეურაცხყო, ხოლო როცა გაბრაზებულს, მისგან განცალკევებით გძინავს, ეს ამბავი შენი სახლის გარეთ არ გაიტანო“. (რიაზუ სალიჰი, ტომი I გვ. 320)*

სხვა ჰადისში ნათქვამია: *„გამოკვებეთ ისინი იმით, რასაც თქვენ ჭამთ, ჩააცვით, მათ ისევე, როგორც თქვენ იცვამთ, არ სცემოთ ისინი, არ უთხრათ, რომ ისინი ულამაზონი არიან და არ შეურაცხყოთ ისინი.“ (მუსლიმი, ტომი IV, გვ. 385)*









ქალების მიმართ კარგ მოქცევას წმინდა ყურანიც ბრძანებს:

***„...მოეპყარით მათ ღირსეულად. თუ თქვენ ისინი გძულთ, იქნებ გძულდეთ რამე, ალლაჰს კი დიდი სიკეთე ჩაედოს მასში!“*** *(სურა ნისა, აიათი 19)*

ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ამბობდა: *„ურჩიეთ, ერთმანეთს, რომ ქალების მიმართ კეთილგანწყობილნი იყოთ.“ (ბუჰარი, ტომი VI, გვ. 145)*

აქედან გამომდინარე საჭიროა ქალების მიმართ ყოველთვის შემწყნარებელნი ვიყოთ. სხვა ჰადისში ორივე სამყაროს მზე ამბობს: *„დაე, არცერთი მორწმუნე ქმარი არასოდეს განრისხდეს თავის მორწმუნე ცოლზე. მას თუ მისი ხასიათის რომელიმე ნიშანი არ მოწონს, ხომ შეიძლება რომ სხვა მოეწონოს.“ (მუსლიმი, ტომი II, გვ. 1091)*

უეჭველია, რომ ერთ ადამიანს მეორეში ყველაფერი არ მოწონს. მაგრამ ყველა კეთილმზრახველი და თავაზიანი ადამიანი თავის ცოლში იპოვის ბევრ ღირსებას, რომელთა გამოაშკარავების შემდეგ, შესაძლოა, ბედნიერი და კმაყოფილი გახდეს. ამიტომ მან ქალში ნაკლოვანება კი არა დადებითი თვისებები უნდა ეძებოს. კეთილი, მოწიწებული და ალერსიანი დამოკიდებულება ხომ სიბრძნის გამოვლინებაა, ისევე როგორც სიბრძნე და შემეცნება კეთილმოსურნე დამოკიდებულების გარეშე შეუძლებელია. *(მუჰამმედ ბინ აბდულლაჰ, ხანი, გვ. 172)*

p







## ქალისა და მამაკაცის თანასწორობა ისლამში

ისლამი, როგორც რელიგია, აცხადებს ყველა ადამიანის, ქალებისა და მამაკაცების, თანასწორობას, მათი გაჩენის საერთო არსიდან გამომდინარე. ხსნის ქალის ნამდვილ ბუნებას და იჩენს მის მიმართ ყურადღებასა და პატივისცემას. წმინდა ყურანში ამის შესახებ ნათქვამია:

***„ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!“*** *(სურა ჰუჯურათი, აიათი 13)*

***„ჰეი, ადამიანნო! გეშინოდეთ თქვენი ღმერთის, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ ერთი სულისგან, და გააჩინა მისგან მეწყვილე (მეუღლე) მისი, ხოლო მათ ორისგან გაამრავლა უამრავი კაცი და ქალი. გეშინოდეთ ალლაჰისა, ვისითაც ურთიერთობთ ერთმანეთს შორის და გაუფრთხილდით ნათესაურ კავშირებს. უეჭველად, ალლაჰი ზედამხედველია თქვენი!”*** *(სურა ნისა, აიათი 1.)*

წმინდა ყურანი ქალსა და მამაკაცს შორის არანაირ სხვაობას არ აკეთებს და ორივეს თანასწორ









უფლებასა და მოვალეობას აკისრებს. ამის შესახებ წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„უეჭველად, მუსლიმი კაცებისა და ქალებისათვის, მორწმუნე კაცებისა და ქალებისათვის, მორჩილი კაცებისა და ქალებისთვის, მართალი კაცებისა და ქალებისთვის, მომთმენი კაცებისა და ქალებისთვის, თავმდაბალი კაცებისა და ქალებისთვის, მოწყალების გამცემი კაცებისა და ქალებისთვის, მომარხულე კაცებისა და ქალებისთვის. უმანკოების შემნახველი კაცებისა და ქალებისთვის, ალლაჰის ხშირად მომხსენებელი კაცებისა და ქალებისთვის, ალლაჰმა გაამზადა მათთვის პატიება და უდიდესი საზღაური!“*** *(სურა აჰზაბი, აიათი 35)*

ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

*„ეჭვი არ არის იმაში, რომ ქალები გათანაბრებული არიან მამაკაცებთან" (იბნი ჰამზა, ელ ბეიან ვე თთერჰიბ, გვ. 261)*

ერთ დღეს ომარ იბნ ალ-ხატაბი იმ მინბერზე ავიდა, საიდანაც ერთ დროს ქადაგებებს ალლაჰის შუამავალი კითხულობდა. მან მორწმუნეებს მიჰრის *(გათხოვების დროს საპატარძლოსთვის მისაცემი თანხა)* შემცირების წინადადებით მიმართა. ამ დროს ხალხიდან ერთი მაღალი ქალი წამოდგა და თქვა: *„ომარ, შენ არ გაქვს უფლება ეს შემოგვთავაზო."* მან თავის სიტყვების დასასაბუთებლად წმინდა ყურანის „სურა ნისას" მე-20 და 21-ე აიათები მოიყვანა. ომარს ისღა დარჩენოდა, რომ ეთქვა: *„ოჰ, უზენაესო ალლაჰო!* ქალი ომარს ეკამათება და აიძულებს მას გაჩუმდეს."







ამგვარად ხალიფამ თავისი წინადადება მიჰრის შემცირების შესახებ უკან წაიღო. *(იბნი ქესირი, სურა ნისას 20-21-ე აიათების განმარტება)*

ომარი თავისი მმართველობის დროს, ზოგიერთ საკითხში ქალებს აზრს ეკითხებოდა და მათ რჩევებს ითვალისწინებდა. ასე, მაგალითად, იგი საკუთარ ქალიშვილ, ჰაფსასთან ერთად იხილავდა იმ ვადას, რომლის განმავლობაშიც განათხოვარი ქალი არ უნდა დაქორწინებულიყო და სწორედ შვილის მოსაზრებაზე დაყრდნობით ასეთ ვადად ოთხი თვე დაადგინა.

აღსანიშნავია, ის სიტყვები, რომელსაც ალლაჰის შუამავალი აიშეზე ამბობდა: *„თქვენი რელიგიის ნახევარი აი, ამისგან ისწავლეთ!“*

ამ მაგალითებიდან კარგად ჩანს, რომ ქალი რწმენისა და ჭკუის ნაკლებობას ნამდვილად არ უჩივის. ეს რომ ასე არ იყოს, ინტელექტუალურად არასრულფასოვანი არსება, თავისი რწმენისათვის პასუხისმგებლობას ვერ აიღებდა. მაგრამ თითოეული მუსლიმანი, ქალიც და მამაკაციც, ვალდებულია შეასრულოს ის, რასაც მას უზენაესი ალლაჰი უბრძანებს. ამის შესახებ ნათლად არის ნათქვამი წმინდა ყურანში:

***„ვინც სიკეთე ჰქმნა კაცთაგან თუ ქალთაგან და იგი მორწმუნეა, მაშინ, უთუოდ, მას ტკბილი ცხოვრებით ვაცხოვრებთ და უთუოდ მივაგებთ მათ თავიანთ საზღაურს უფრო უკეთესით, რაც უკეთებიათ!“*** *(სურა ნაჰლი, აიათი 97. სურა მაიდე, აიათი 38. სურა ნური, აიათი 2.)*









წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და ვინც იქმს სიკეთეს, კაცი იქნება ეს თუ ქალი, და არის ის მორწმუნე, სწორედ, შევლენ სამოთხეში ეგენი და არ დაიჩაგრებიან, ხურმის კურკას ღარი რომ აქვს, იმის ტოლაზეც!“*** *(სურა ნისა, აიათი 124)*, რაც ამტკიცებს იმას, რომ თუ მამაკაცსა და ქალს სწამთ და სიკეთეს თესავენ, ამისათვის მათ ერთნაირად მიეგებათ. არცერთი მათგანი არ იქნება დაჩაგრული და განაწყენებული. სხვა აიათში ნათქვამია:

***„ვინც სიკეთე ჰქმნა კაცთაგან თუ ქალთაგან და იგი მორწმუნეა, მაშინ, უთუოდ, მას ტკბილი ცხოვრებით ვაცხოვრებთ და უთუოდ მივაგებთ მათ თავიანთ საზღაურს უფრო უკეთესით, რაც უკეთებიათ!“*** *(სურა ნაჰლი, აიათი 97)*

ამ აიათში ალლაჰი მამაკაცსა და ქალს ერთმანეთისგან არ ანსხვავებს და პირდება მშვენიერ სიცოცხლეს განურჩევლად ყველას, ვინც ირწმუნა და უმწიკვლო ქმედებებიც ჩაიდინა.

ისლამის მიხედვით, მამაკაცი და ქალი ჭეშმარიტების გზაზე ერთმანეთის დამხმარენი და შთამაგონებელნი არიან. ისინი ერთმანეთის მხარდაჭერით ალლაჰის გზაზე ერთად მიდიან და ცდილობენ, როგორც ამ ქვეყანაზე ასევე საიქიოში ბედნიერება დაიმსახურონ. მათი კავშირის არსიც სწორედ, ამაში მდგომარეობს.

ამის შესახებ ყურანში ნათქვამია:







***„მორწმუნე კაცები და მორწმუნე ქალები ერთმანეთის დამხმარენი არიან. უბრძანებენ ერთმანეთს სიკეთეს და უკრძალავენ უკეთურობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს და ალლაჰსა და მის შუამავალს ჰმორჩილებენ. სწორედ, მათ შეიწყალებს ალლაჰი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“*** *(სურა თევბე, აიათი 71)*

## თანასწორობა დასჯისა და დაჯილდოების დროს

ქალი, თუ ის დამნაშავეა, მამაკაცის მსგავსად ისჯება. თუ მან რაიმე ცუდი საქმე ჩაიდინა, ცოდვას იძენს, ხოლო თუ კეთილი საქმე გააკეთა მადლს ანუ ჯილდოს იმსახურებს. ისე, როგორც მამაკაცი იგი შეიძლება მოხვდეს, როგორც სამოთხეში, ასევე ჯოჯოხეთში. *(მეჰმეთ დიქმენ, ისლამდა ქადინ ჰაქლარი)*

სურა „მაიდეს“ 38-ე აიათში ამის შესახებ კონკრეტულადაა ნათქვამი:

***„და ქურდ კაცსა და ქურდ ქალს ორივეს ხელები მოჰკვეთეთ ალლაჰისგან საზღაურად რაც ჩაიდინეს, და (ხალხთათვის) სანიმუშოდ. ხოლო ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.“*** *(სურა მაიდე, აიათი 38)*

ისლამი რელიგიასთან დაკავშირებით და სოციალურ ცხოვრებაში ქალებს ისეთივე უფლებებს აძლევს, როგორც მამაკაცებს.








მამაკაცსა და ქალს შორის განსხვავება არ არსებობს იმ სასჯელშიც, რომელიც მიწიერ საქმეებს ეხება. ასე, მაგალითად, ქალის, მისი პიროვნების, ღირსების, ქონების მიმართ უსამართლობის ჩამდენი, ამისათვის ისევე ისჯება, როგორც მამაკაცის მიმართ მსგავსი უსამართლობის ჩამდენი. ზოგიერთ შემთხვევაში ქალები რაღაც უპირატესობებითაც კი სარგებლობენ.

მაგალითად, თუ ვინმე ქალს მრუშობაში ადანაშაულებს და ამის დამტკიცება არ შეუძლია, თვითონ ხდება ცილისწამებაში დამნაშავე. უფრო მეტიც, მოწმის სახით ასეთი ადამიანის ჩვენებებს სასამართლო არასდროს მიიღებს.

ამის შესახებ წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და რომელნიც ცილს დასწამებენ პატიოსან ქალებს, შემდეგ კი არ მოიყვანებენ ოთხ მოწმეს, მაშინ ისინი გაროზგეთ ოთხმოცჯერ. და არასდროს მიიღოთ მათი მოწმეობა, რამეთუ სწორედ ეგენი არიან ცოდვილნი,“*** (სურა ნური, აიათი 4)

ჩვენ რელიგიაში იმ ადამიანს, ვინც ისლამს უარყოფს და სხვა რწმენას მიიღებს, მონანიებისა და უკან დაბრუნების უფლება აქვს და თუ ამას არ გააკეთებს, მას სიკვდილს უსჯიან. მაგრამ ამავე დროს რწმენის უარმყოფელ ქალს, იმამ აბუ ჰანიფას სწავლების მიხედვით, სიკვდილით დასჯის ნაცვლად, აპატიმრებენ, რომ მან კვლავ შეძლოს რწმენისკენ მობრუნება.






## ბიჭსა და გოგონას შორის განსხვავების არ არსებობის შესახებ

ბიჭებსა და გოგონებს შორის განსხვავება არ არსებობს. ისლამის მიხედვით დაუშვებელია რომელიმე შვილისთვის სქესის მიხედვით უპირატესობის მინიჭება. ბიჭსაც და გოგონასაც ხომ ალლაჰი გვჩუქნის, მონა-მსახური ამაში არანაირ როლს არ ასრულებს. ამის შესახებ წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის. აჩენს, ინებებს რასაც; სჩუქნის ასულებს, ინებებს ვისაც და სჩუქნის ძეებს, ინებებს ვისაც; ან ადგენს მათ წყვილებად, მამრებად და მდედრებად. ხოლო ადგენს უნაყოფოდ, ინებებს ვისაც. უეჭველად, იგი ყოვლისმცოდნეა, ყოვლისშემძლეა!“*** *(სურა შურა, აიათი 49-50)*

მუსლიმანმა არ უნდა იამაყოს იმით, რომ ვაჟიშვილი შეეძინა, ისევე როგორც, არ უნდა იწუწუნოს იმით, რომ ქალიშვილი გაუჩნდა. მნიშვნელოვანი შვილის სქესი კი არა, არამედ ის ითვლება, რომ ბავშვი ღვთისმოსავად გაიზარდოს.

ისლამამდელ პერიოდში არაბებში გავრცელებული იყო ახალდაბადებული ქალიშვილების ცოცხლად დამარხვის ველური ტრადიცია, რომელსაც ისლამმა ბოლო მოუღო. წმინდა ყურანმა მკაცრად აკრძალა ქალიშვილების მოკვლა:









***„უთუოდ, წახდენილ იქმნენ, რომელთაც უგუნურებითა და უმეცრებით დახოცეს თავიანთი შვილნი. და რომელთაც, ალლაჰზევე გადაბრალებით, ალლაჰის საზრდოდ ნაბოძნი აიკრძალეს. უეჭველად, ჭეშმარიტ გზას ამცდარნი არიან ეგენი და არ იქნება, რომ დაადგნენ ჭეშმარიტ გზას!“*** *(სურა ისრა, აიათი 31. სურა ენამი, აიათი 140)*

ასევე, განკითხვის დღის აღწერისას წმინდა ყურანში არის სიტყვები:

***„და როცა ცოცხლად დამარხულ გოგოს ჰკითხავენ: თუ რომელი ცოდვისთვის მოიკლა?...“*** *(სურა თექვირი, აიათი 8-9)*

ერთ-ერთ ჰადისში ალლაჰის შუამავალი ამბობს: „თქვენი ბავშვები უზენაესი ალლაჰის საჩუქარია. ვისაც ისურვებს მას გოგონას ჩუქნის, ვისაც ისურვებს - ვაჟიშვილს.“ *(ჰაქიმი მუსთედრექი, ტომი II, გვ. 284)*

საჭიროა ამ საჩუქრისთვის ალლაჰის მადლობელი ვიყოთ და ჩვენთვის მოცემული შვილები კარგად აღვზარდოთ. ისლამი გვიბრძანებს, რომ ქალიშვილებსა და ვაჟიშვილებს შორის არანაირი განსხვავება არ გავაკეთოთ და ორივეს ერთნაირად მოვეპყრათ.

ალლაჰის შუამავალი ამბობდა: *„თუ ვინმეს ქალიშვილი გაუჩნდება და მას არ დამარხავს, არ გამოიჩენს უკმაყოფილებას, არ ისურვებს (გულში), რომ მის ნაცვლად ვაჟიშვილი გასჩენოდა, ასეთს ალლაჰი სამოთხეში შეიყვანს.“ (იბნი ჰაჯერ, მეტალიბულ ალიე. ტომი III, გვ, 382)*







აბუ ჰურაირა გადმოგვცემს, რომ გაიგონა, თუ რა თქვა შუამავალმა:

*„იმ სახლში, სადაც არის გოგონა, ზეციდან ყოველ დღე 12 მადლი გადმოდის და ამ სახლს განუწყვეტლივ ანგელოზები სტუმრობენ. და ყოველდღე ისინი (ამ გოგონას) მშობლებს მთელი წლის თაყვანისცემის ტოლ მადლს უწერენ."* *(სადიქ დანა, აილე საადეთი, გვ. 40)*

ენესი ყვებოდა: „ერთხელ, ალლაჰის შუამავალთან იჯდა ადამიანი, რომელთანაც ვაჟიშვილი მივიდა. მან ბავშვს აკოცა და მუხლზე დაისვა. შემდეგ მივიდა მისი ქალიშვილი. მან ბავშვს არ აკოცა და წინ დაისვა. ამაზე ალლაჰის შუამავალმა შენიშნა: *„ნუთუ შენ მათ ერთნაირად არ უნდა მოექცე?"* *(ჰეისემი, ტომი VIII, გვ. 156)*

შუამავალმა, რომელიც დიდ ყურადღებას უთმობდა იმას, რომ მშობლები თავიანთ ვაჟიშვილებსა და ქალიშვილებს ერთნაირად მოქცეოდნენ, თქვა: *„იყავით ლმობიერნი და შემწყნარებელნი, როგორც თქვენი ვაჟიშვილების, ასევე ქალიშვილების მიმართ. მე რომ არჩევანის საშუალება მქონდეს მოცემული, უპირატესობას გოგონას (ქალიშვილს) მივანიჭებდი".* *(მუნაბი, ტომი IV, გვ. 84.)* ამით მან მთლიანად გააქარწყლა მცდარი შეხედულებები იმის შესახებ, რომ უპირატესობა ყველაფერში ვაჟიშვილებს უნდა მიენიჭოთ.








## განსხვავება ფიზიოლოგიასა და ფსიქოლოგიაში

უზენაესმა ალლაჰმა მამაკაცებსა და ქალებს განსხვავებული უნარები და თვისებები უბოძა, მისცა რა მათ სხვადასხვა ადგილი საზოგადოებაში. მათი უფლებები და მოვალეობები ამ თავისებურებათა შესაბამისად არის განაწილებული. მამაკაცები და ქალები შემკულნი არიან ერთმანეთისაგან განსხვავებული მშვენიერი თვისებებით.

ასე, მაგალითად, უზენაესმა ალლაჰმა მამაკაცს ძალა, გამძლეობა, სიძნელეთა გადალახვისა და საკუთარ ემოციათა შეკავების უნარი, წინდახედულობა, თავშეკავებულობა, ურყეობა, მეომრული სული, გონებასა და ნებაში უპირატესობა მისცა.

ასევე, გამჩენმა ღმერთმა ქალებს გრძნობათა სიღრმე, შემბრალებლობა, გულმოწყალება, სიყვარული, ბავშვებზე ზრუნვის უნარი და გვარის გაგრძელების მიმართ პასუხისმგებლობა უწყალობა. იმის გამო, რომ ისინი უფრო ემოციურნი და გულმოწყალენი არიან, მათ არასახარბიელო ცხოვრებისეული სიტუაციის გადატანა უფრო მეტად უჭირთ.

ასეთ მომენტებში აშკარა ხდება, რომ მამაკაცი ქალზე ძლიერია. ის უფრო მომთმენი, გამძლე და გონებადამჯდარია ექსტრემალურ სიტუაციებში. თა-






ვისი ქმედებების შედეგს ის უფრო კარგად აანალიზებს. მაშინ როცა ქალი თავისი ბუნებით, სუსტი და დაუცველია. ის მამაკაცის მხარდაჭერასა და დაცვას საჭიროებს. ისევე როგორც მამაკაცებს აქვთ უპირატესობა ქალებზე, ასევე ქალებსაც აქვთ უპირატესობა მამაკაცებზე და ყოველ მათგანს მხოლოდ იმის გამომჟღავნება შეუძლია, რაც მათ ბუნებაშია ჩადებული.

ასე, მაგალითად, მამაკაცებში თქვენ ვერასოდეს ნახავთ გრძნობათა იმ მდიდარ სპექტრს, რომელსაც ნებისმიერი ქალი განიცდის, მაშინაც კი, თუ ეს მათ საერთო შვილებს ეხებათ, ხოლო ისეთ სულის სიძლიერეს და გამძლეობას, რომლითაც მამაკაცი ნებისმიერ ცხოვრებისეულ სიძნელეს ხვდება, ვერცერთ ქალში ვერ იპოვით. სწორედ ამიტომ მამრობითი და მდედრობითი საწყისით განსაზღვრული, ამ ფიზიკური და სულიერი თავისებურებებიდან გამომდინარე ისლამი მკაცრად აცალკევებს ერთმანეთისგან ოჯახურ ცხოვრებაში მამაკაცსა და ქალზე დაკისრებულ მოვალეობებს. თითოეულ მათგანს თავისი როლი აქვს განკუთვნილი. ქალს არ ევალება ის, რასაც ის ვერ გაწვდება, არ ეკისრება ის პასუხისმგებლობა, რომელიც მის ძალებს აღემატება.

## მამაკაცი - ოჯახის თავი

ისლამში ოჯახის თავი მამაკაცია, ამიტომ მასზე პასუხისმგებელიც ისაა. მას დაკისრებული აქვს









ოჯახის გამოკვება და სიცოცხლისათვის საჭირო ყველაფრით უზრუნველყოფა.

მამაკაცს უფლება აქვს მოითხოვოს თავისი ცოლისაგან მორჩილება იმ საქმეებში, რომლებიც შარიათს არ ეწინააღმდეგება. ღვთისმოსავნი - დამჯერი ქალები არიან. ჰადისში ხომ ნათქვამია:

*„ქალს, რომელიც დღეში ხუთჯერ ნამაზს ასრულებს, წელიწადში ერთხელ ერთი თვე მარხულობს, იცავს თავის უმანკოებას და თავისი ქმრის დამჯერია, შეუძლია სამოთხეში ნებისმიერი კარიდან შევიდეს". (თებრიზი, ტომი II, გვ. 202)*

სხვა ჰადისში ასეა ნათქვამი:

*„მე, რომ იმის ბრძანების უფლება მქონდეს , რომ ვინმემ ადამიანთაგან თაყვანი სცეს მეორეს, ვბრძანებდი, რომ ცოლები საკუთარ ქმრებს ეთაყვანონ. ეს ხსნის იმას, თუ როგორი უფლებები უწყალობა ალლაჰმა ქმრებს ცოლების წინაშე." (თებრიზი, ტომი II, გვ. 203)*

ქალის დანიშნულებაა - იყოს ქმრის სახლის ერთგული და ოჯახური კერის შემნახველი. იგი ვალდებულია არამარტო ქონებას გაუფრთხილდეს და ბავშვები აღზარდოს, არამედ საკუთარი ღირსებაც და სულიც აკრძალული ქმედებებისგან დაიცვას. შუამავალი ქმრების წინაშე ცოლების მოვალეობების შესახებ ასე ამბობდა:

„იმისათვის რომ არცერთმა მათგანმა შეურაცხყოს თქვენი სამყოფელი და არ დაუშვას, თქვენ სახლ-







ში შევიდეს ის, ვის ყოფნასაც თქვენ არ ისურვებთ." *(ელ თაჯი, ტომი II, გვ. 314)*

წმინდა ყურანში ამის შესახებ ნათქვამია: ***„...ხოლო პატიოსანი ქალები მორჩილნი (ერთგულნი) არიან თავიანთი ქმრების და ქმრების არყოფნის დროს ისე იცავენ იმათ უფლებებს, როგორც ალლაჰმა დაუწესათ."*** *(სურა ნისა, აიათი 34)*

მამაკაცი ვალდებულია ცოლს პატივისცემით მოექცეს. უნდა მისცეს მას ოჯახურ საქმეებში მონაწილეობის უფლება და აიყვანოს თავისი მფარველობის ქვეშ, როგორც ეს ნამდვილ მამაკაცს ეკადრება. იმ შემთხვევევაშიც კი, თუ ქალი მდიდარია, ქმარმა იგი ყველაფრით უნდა უზრუნველყოს. ქალს, ისევე, როგორც კაცს, აქვს განათლების, პროფესიული და სამეცნიერო მოღვაწეობის უფლება. ქალს უფლება აქვს გამოსცეს ბრძანებულებები და გახდეს სამართლებრივი არბიტრი, მაგრამ მას არ შეუძლია, იყოს მმართველი. ისლამმა მსოფლიოს არაერთი მეცნიერი და სულიერი სიბრძნით გასხივოსნებული ქალი მისცა.

ქალებს აქვთ თანასწორი სოციალური უფლებები. ადამიანებთან ურთიერთობაშიც მათაც ისეთივე უფლებები აქვთ, როგორც მამაკაცებს. ისევე, როგორც მამაკაცებს, ქალებსაც შეუძლიათ თავიანთი კუთვნილი ფული სურვილისამებრ, განკარგონ. დახარჯონ ის ან გააჩუქონ ისე, რომ არავის წინაშე ანგარიში არ ჩააბარონ.

p







## განათლების უფლება ქალებისთვის

ისლამი განათლებას უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებს. მისი პირველი ბრძანება ხომ „იკითხეთ“ იყო. წმინდა ყურანი აცხადებს:

***„„განა თანასწორნი არიან განსწავლულნი და უვიცნი?!“*** *(სურა ზუმერი, აიათი 9)*

ალლაჰის შუამავალი ამბობს: „ისწავლეთ და ეძებეთ ცოდნა აკვნიდან სამარემდე“. *(აჯლუნი, ბირრი, გვ. 138)*

ამიტომ ქალმა, ისევე, როგორც ნებისმიერმა მამაკაცმა საჭიროა იცოდეს ის, რასაც უზენაესი ალლაჰი ბრძანებს, რასაც ის კრძალავს და აკრძალულისგან თავი შორს უნდა დაიჭიროს. ამის შესახებ წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი სულნი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია...“*** *(სურა თაჰრიმი, აიათი 6)*

ამ აიათს კეთილშობილი ალი შემდეგნაირად ხსნიდა: *„შეასწავლეთ თქვენ შვილებს მეცნიერებანი და აღზარდეთ ისინი!“*

ოჯახში ქალის უპირველესი მოვალეობა ბავშვის კარგად აღზრდაა. ცნობილია, თუ რაოდენ მნიშვნე-







ლოვანია, ბავშვში პატარაობიდანვე, კარგი ქცევების ჩანერგვა. ქალი, გამომდინარე იქიდან, რომ მას დიდი შესაძლებლობები და ბევრი დრო აქვს, საუკეთესო აღმზრდელია. ამიტომ ძალიან მნიშვნელოვანია, რომ ქალი, რომელიც ბავშვების აღზრდით არის დაკავებული, თვითონ იყოს ღვთისმოსავი და განათლებული. გარდა ამისა, ღვთისმოსავი და განათლებული ქალები, თავიანთი მშვენიერი ხასიათით, ქმრებისთვის კიდევ უფრო საყვარელნი არიან და მათ კეთილგანწყობას ყოველთვის ხედავენ.

იმ სასწავლო დაწესებულებებმა, რომელთა დანიშნულება ქალებში ამ კეთილშობილური თვისებების აღზრდაა, ზუსტად უნდა მისდიონ ისლამის კანონებს და ჩვენ ქალიშვილებში ალლაჰის მიერ მათში ჩადებული თავმდაბლობა, გულმოწყალება, ღვთისმოსაობა და ა.შ. განავითარონ. ნამდვილ ქალს სხვებისგან ხომ სწორედ ღვთისმოსაობა და თავმდაბლობა გამოარჩევს.

ამ თვისებებთან ერთად, ისინი უნდა დაეუფლონ განსაზღვრულ ცოდნას, უნარებს და ჩვევებს, რომლებიც ცხოვრებაში გამოადგებათ. ყური მიუგდეთ ბრძნულ რჩევას: ,,ჩემო გოგონა, ცხოვრება სავსეა სიურპრიზებით. უცნობია, რას გადაეყრები მომავალში. ამიტომ ისწავლე კერვა, ქსოვა, საჭმლის მომზადება და სახლისთვის თვალყურის დევნება! რაიმე ხელობის ფლობა შენი ხელის მაჯაზე ოქროს სამაჯურის ტოლფასია. და ვინ იცის, შესაძლოა, უზენაესმა ალლაჰმა სწორედ ამ გზით გაგიყვანოს შენ ხვედრთან.“








ისლამის აყვავების პერიოდშიც ხომ შუამავალი დაბეჯითებით ურჩევდა ქალებს, რომ მათ წერა-კითხვა და ყველაფერი ის ესწავლათ, რაც ყოველდღიურ ცხოვრებაში გამოადგებოდათ. ქალმა სახელად შიფა ხათუნმა, რომელიც ალლაჰის შუამავლის დედა ამინეს მშობიარობის დროს დაეხმარა და რომელიც ომარის ნათესავი იყო, წერა-კითხვა იცოდა. ისლამის მოსვლის შემდეგ მან წერა-კითხვა ომარის შვილსა და შუამავლის მეუღლე, ჰაფსას შეასწავლა.

ასევე, გადმოგვცემენ, რომ ერთხელ, მედინაში შუამავალს ქალებმა მიმართეს: „მამაკაცები ყოველთვის მოდიან თქვენთან და სწავლობენ, იღებენ რა ახალ ცოდნას, მაგრამ ჩვენ მათი მიტოვება და თქვენთან მოსვლა არ შეგვიძლია. იქნებ დანიშნოთ დღე, როდესაც თქვენთან მოსვლა და ახლის გაგება შეგვეძლება...“ შუამავალმა ქალების თხოვნა გაითვალისწინა და დანიშნა დღე, როდესაც მათ უკითხავდა ქადაგებებს და ასწავლიდა იმას, რასაც ისლამი ბრძანებდა. *(ბუჰარი, ტომი I, გვ. 34)*

მედინაში მცხოვრები ყველა ქალი დანიშნულ დროს ალლაჰის შუამავალთან მიდიოდა და იმის შესახებ ეკითხებოდა, რაც მათ აინტერესებდათ და აღელვებდათ. სწორედ, ამიტომ ყველა მართლმორწმუნის დედა აიშე ამბობდა: „რა კარგები არიან ანსართა ცოლები, ყველა სიძნელის მიუხედავად, ისინი მოდიან და რელიგიას სწავლობენ.“ *(ბუჰარი, ტომი I, გვ. 41)*






შუამავლის სიცოცხლეში, სწორედ აიშე იყო ერთ-ერთი იმ ქალთაგანი, რომლებიც ცოდნისაკენ დიდი მიდრეკილებით გამოირჩეოდნენ. ის ცდილობდა რაც შეიძლება მეტი გაეგო და როდესაც რაიმე სიახლეს გაიგონებდა, მის შესახებ მანამდე სვამდა კითხვებს, სანამ ისე არ შეითვისებდა. როგორც საჭირო იყო. *(ბუჰარი, ტომი I, გვ. 34)*

სწორედ აიშე გახდა ისლამის სამართლის ერთ-ერთი ყველაზე ცნობილი მცოდნე. მოგვიანებით ბევრი მცოდნე მამაკაცი მას არაერთხელ უსვამდა შეკითხვებს, რომლებიც ისლამის სამართალს ეხებოდა.

ერთ-ერთი საჰაბე აბუ მუსა ყვებოდა: „როდესაც საჰაბეებს ძნელი კითხვა უჩნდებოდათ, არ ყოფილა შემთხვევა, რომ ამასთან დაკავშირებით აიშეს რამე არ სცოდნოდა." *(ზირიკლი, ალიათ, ტომი IV გვ. 5)*

ის ფაქტიც, რომ აიშემ ალლაჰის შუამავლისგან 2210 ჰადისზე მეტი გადმოსცა, მისი ცოდნის ფართო დიაპაზონზე მეტყველებს.

თავიანთი ცოდნით ცნობილნი იყვნენ, ძვირფასი ფატმა, აბუ ბაქრის ქალიშვილი-ესმა და უმმუ დერდა, მათ სახელი თავიანთი (ფეთვებით) განმარტებებით გაითქვეს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და იყავით მართალთა გვერდით!"*** *(სურა თევბე, აიათი 119)*









ეჭვგარეშეა, რომ ჭეშმარიტების გზის მოსაძებნად და გადასარჩენად საჭიროა, მეტი დრო დავყოთ ღვთისმოსავი და ღვთისმოშიში ადამიანების საზოგადოებაში, მივიღოთ სარგებლობა მათთან ურთიერთობით. ქალები ხშირად ღვთისმოსავ ქალთა შორის უნდა იყვნენ. ქალები, რომლებიც დიდ დროს მამაკაცთა კომპანიაში ატრებენ, ქალურობის გრძნობა უყუჩდებათ, ეკარგებათ სირცხვილის გრძნობა და თავმდაბლობა. ადამიანებისთვის ხომ იმათი მანერებისა და თვისებების გადაღებაა დამახასიათებელი, ვისთან ერთადაც ისინი მეტ დროს ატარებენ. ეს ფსიქოლოგიის ერთ-ერთი კანონთაგანია.

ამიტომ დიდი ყურადღება უნდა დავუთმოთ ჩვენი ქალიშვილების სულიერ აღზრდას, უმშვენიერესი თვისებებითა და სულიერი სიმდიდრეებით მათი სულიერი სამყაროს შემკობას და ღმერთის ნებით, ჩვენი წიაღიდანაც გამოვლენ ისეთი ქალები, რომლებიც ყველა მართლმორწმუნის დედების, ხატიჯესა და აიშეს, მსგავსად საზოგადოებისათვის სულიერი დამრიგებლები გახდებიან.

p







## ქალის მდგომარეობა დაქორწინების შემდეგ

დაქორწინების შესახებ წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და დააქორწინეთ თქვენგან ის, ვინც დასაქორწინებელია, და ასევე მორწმუნენი თქვენი მონებიდან და მხევალნიდან. თუ ღარიბნი არიან, ალლაჰი გაამდიდრებს მათ თავისი მადლით. რამეთუ ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა!"*** *(სურა ნური აიათი 32)*

როგორც ვხედავთ, ქორწინება უზენაესი ალლაჰის ერთ-ერთი ბრძანებათაგანია. ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

*„დაქორწინებით ადამიანი რელიგიით მასზე დაკისრებულის ნახევარს ასრულებს. დაე, მეორე ნახევარი მან იმით შეასრულოს, რომ ალლაჰის ეშინოდეს."* *(თებრიზი, ტომი II, გვ. 161)*

სხვა ჰადისში ნათქვამია: „თუ თქვენთან ხელის სათხოვნელად მოვა ისეთი, ვისი რელიგია და ზნეობა თქვენთვის მისაღებია, მიეცით მას ცოლად თქვენი ქალიშვილი, სხვანაირად დედამიწაზე შფოთი და უწმინდურება გავრცელდება."

„თუ ცნობილია, რომ ის ღარიბია?"-ჰკითხეს მას. ალლაჰის შუაამავალმა უპასუხა:









*„თუ თქვენ კმაყოფილნი ხართ მისი რელიგიურობითა და ხასიათით, მიათხოვეთ მას თქვენი შვილი!“* -და ეს სამჯერ გაიმეორა. *(თაჯი, ტომი II, გვ. 284)*

ოჯახში მეუღლეების მოვალეობებთან დაკავშირებით იგი ამბობდა:

*„იცოდეთ, რომ ყოველი თქვენგანი მწყემსია და თითოეული თქვენგანი პასუხისმგებელია თავის სამწყსოსი. მმართველი ერთგვარი დამცველია. იგი პასუხისმგებელია მათზე, ვინც მისი მფარველობის ქვეშ იმყოფება. მამაკაცი თავისი ოჯახის წევრების დამცველია. იგი მათზეა პასუხისმგებელი. ქალიც მწყემსია ქმრის სახლში და თავის სამუშაოზეა პასუხისმგებელი. მსახური იცავს თავისი ბატონის ქონებას და ასევე პასუხისმგებელია მასზე და ამგვარად, ყოველი ჩვენთაგანი მწყემსია და საკუთარ სამუშაოზეა პასუხისმგებელი.“ (ბუჰარი, ტომი VI, გვ. 152)*

## ქორწინების არსი

ისლამში ქორწინების მთავარი არსი იმ მორწმუნე შთამომავლობის აღზრდაა, რომლებიც თავიანთი რელიგიის მიმდევართა რიცხვს გაამრავლებენ. ამის შესახებ შუამავალი ამბობს:

*„დაქორწინდით და გამრავლდით! განკითხვის დღეს ხომ ჩემს მიმდევართა მრავალრიცხოვნობით ვიამაყებ.“ (ებუ დავუდი, მა იბნ ილ მაბუდ, ტომი I, გვ. 173)*







იმის შესახებ, რომ ქორწინება ადამიანს ღვთისმოსაობის შენარჩუნებაში ეხმარება და ცოდვებისაგან იფარავს, იგი ასე ამბობდა: *„ახალგაზრდებო! თქვენგან მათ, ვისაც ცოლის მოყვანა შეუძლია, ეს აუცილებლად გააკეთოს! რადგანაც თქვენ ეს ცოდვებისგან დაგიცავთ და ღვთისმოსაობის შენარჩუნებაში დაგეხმარებათ. ვისაც არ შეგიძლიათ, იმარხულეთ, რადგან ეს ცდუნების დაძლევაში დაგეხმარებათ."* *(მუსლიმი, ტომი II, გვ. 1019)*

შუამავალი ასევე ბრძანებდა, რომ საცოლის შერჩევის დროს უპირატესობა ქალიშვილის რელიგიურობისა და ზნეობრიობისათვის მიენიჭებინათ:

„ნუ დაქორწინდებით ქალებზე მხოლოდ მათი სილამაზის გამო! შესაძლებელია, მათ ზნეს სწორედ სილამაზე ხდის საძაგელს. მათზე არც მათი შეძლებულობის გამო დაქორწინდეთ! შესაძლებელია, რომ სწორედ ქონება რყვნის მათ. დაქორწინდით მათზე მხოლოდ მათი რელიგიურობის გამო! ეჭვგარეშეა, რომ შავკანიანი ქალი ძველი ტანსაცმლით, მაგრამ რელიგიურობით, გაცილებით უმჯობესია სხვა დანარჩენზე." *(იბნი ელ ჰუმამი, ფეთჰულ ყადირ, გვ. 343)*

იმისათვის, რომ ქორწინება მყარი და ხანგრძლივი იყოს, ისლამი მეუღლეთა შერჩევის მიმართ სერიოზულ მიდგომას მოითხოვს. იმისათვის რომ ოჯახური ცხოვრება ბედნიერებით სიხარულითა და ჰარმონიით იყოს აღსავსე, საჭიროა იგი მყარ საფუძველზე აიგოს. ეს საფუძველი კი რელიგიურობა და ზნეობრიო-








ბაა. მშვენიერი ზნეობრიობა ხომ ყველაზე ფასეულია იმათ შორის, რასაც ადამიანი ფლობს. ჭეშმარიტი სილამაზე ხასიათისა და ქმედებების სილამაზეშია. რელიგიურობა ასაკთან ერთად მატულობს. ზნეობა დროსთან და გამოცდილებასთან ერთად იხვეწება.

სიალამაზე, სიმდიდრე და დიდგვაროვნება, რომელზეც საქმროები ნადირობენ, გარდამავალია და ხელს არ უწყობს ოჯახური კავშირების სიმყარესა და ხანგრძლივობას. უფრო მეტიც, ეს ხელს უწყობს, საკუთარი პერსონისადმი ყურადღების მიპყრობის მიზნით, თვითკმაყოფილებისა და ტრაბახის გამოვლინებას.

სწორედ ამიტომ ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

*„ქალებზე ოთხი რამის გამო ქორწინდებიან, ესენია: მათი მდგომარეობა, სილამაზე, დიდგვაროვნება და რელიგიურობა, შენ კი ეძებე ისეთი, ვინც უფრო რელიგიურია...“ (ბუჰარი, მუსლიმი, ტომი II, გვ. 1086)*

მართლაც, მამაკაცები ქორწინების დროს, უფრო ხშირად, რელიგიურობას უკანა პლანზე აყენებენ და საცოლეში უპირატესობას სხვა თვისებებს ანიჭებენ.

## სოციალური და კლასობრივი თანასწორობა ქორწინების დროს

გათხოვებამდე ქალმა მამაკაცში იდენტურობა და მსგავსება უნდა ეძებოს. მან უნდა იცოდეს, მუსლიმია






თუ არა ის ვისაც, ცოლად მიჰყვება, რომელი გვარიდანაა ის, თავისუფალია თუ არა იგი, რა საქმითაა დაკავებული და საკმარისია თუ არა მისი შემოსავალი იმისათვის, რომ დაიცვას ქალი. ამ კრიტერიუმების მიხედვით ქალი და მამაკაცი ერთმანეთის მსგავსნი უნდა იყვნენ.

ისლამის ყველა სწავლება ეთანხმება იმ აზრს, რომ ისინი, რომელთაც დაქორწინება სურთ, ერთნაირად რელიგიურები უნდა იყვნენ. ჰანეფის მიმდევრები ამას ამატებენ, რომ არ შეიძლება მამაკაცი, წარმომავლობის მიხედვით, ქალზე დაბლა იდგეს.

მისდევს რა მეუღლეების ერთმანეთის მიმართ შესაბამისობის კრიტერიუმებს, ისლამის სამართალი მიზნად ისახავს იმას, რომ ერთ სოციალურ და ეკონომიკურ საფეხურზე მდგომი, ერთი რელიგიის აღმსარებელი მამაკაცი და ქალი მომავალში სიძნელეებსა და პრობლემებს არ შეეჯახონ. ეს ასევე ხელს უწყობს როგორც მათ, ასევე მათივე ნათესავებს შორის ურთიერთგაგების, თანხმობის, სიყვარულისა და ჰარმონიის დამყარებას.

ამ ასპექტების დამთხვევა ჯერ კიდევ არ ხდის ქორწინებას შესაძლებელს, ანუ ქორწინებისთვის ეს წინაპირობად არ ითვლება, ისინი, უბრალოდ ხელს უწყობენ ოჯახის სიმყარესა და ოჯახურ ბედნიერებას... ალლაჰის შუამავალი კეთილშობილ ალის ეუბნებოდა:

*„სამი რამ არასოდეს დააგვიანო: ნამაზი, როდესაც მისი დრო მოდის, მიცვალებულის დაკრძალვა და*








*ქორწინება, როდესაც შენ სწორს იპოვი."* *(თირმიზი, სელათ, 14)*

ცნობილია ასევე, რომ სხვა ჰადისში ნათქვამია:

*„მიათხოვეთ ქალები მათ, ვინც ქმრებად შეეფერებათ, და იცოდეთ, რომ 10 დირჰემზე ნაკლები მიჰრი არ არსებობს."* *(ზეილაი, ნასბურ რეი, ტომი III, გვ. 196)*

ჰანეფი სწავლების მიხედვით, მომავალი მეუღლეები ერთმანეთის მიმართ 6 კრიტერიუმის მიხედვით შესაბამისობაში უნდა დარწმუნდნენ:

1. **რელიგიურობა.** მამაკაცი, რომელიც რელიგიურ წესებსა და მორალს არ იცავს, ღვთისმოსავი და უცოდველი ქალის თანასწორად არ გვევლინება ისევე, როგორც ურწმუნო ქალი არ არის ღვთისმოსავი მამაკაცის სწორი.

2. **ისლამი.** ეს პირობა მდგომარეობს არა იმაში, რომ ქმარი უნდა იყოს მუსილიმი. ეს თავად ქორწინების კანონიერად მისაჩნევად აუცილებელი წინაპირობაა. შესაბამისობა ადამიანის წინაპრებში უნდა ვეძებოთ—იყვნენ თუ არა მისი მამა და ბაბუა მუსლიმები.

3. **თავისუფლება**: მონა, ბევრის აზრით, თავისუფალი ადამიანის სწორი არ არის.

4. **წარმომავლობა:** წარმომავლობის თანასწორობა არაბებში ქორწინების პირობად ითვლება.

5. **შეძლებულობა:** არცთუ ისე უმნიშვნელო არის, რომ მეუღლეები მატერიალური დონით იყვნენ თანასწორნი.

6. **პროფესია**: ყურადღება უნდა მიექცეს იმ გარემოებასაც, რომ მომავალი მეუღლეების ნათესავე-






ბი დაკავებულნი უნდა იყვნენ ერთმანეთის მსგავსი საქმიანობით.

ჰარმონიული ურთიერთობის დასამყარებლად საჭიროა ყურადღება მიექცეს მეუღლეების ფიზიკური თვისებების, მაგალითად სიმაღლისა და მიმზიდველობის, ერთმანეთთან შესაბამისობას.

და ბოლოს უნდა ითქვას, რომ ისლამის ყველა სამართალმცოდნე თანხმდება იმაზე, რომ ქორწინების სიმყარისათვის, საჭიროა ყველა ზემოთ ჩამოთვლილი კრიტერიუმით საცოლე მომავალ მეუღლეს შეესაბამებოდეს. განსაკუთრებით ეს ეხება მომავალი მეუღლეების რელიგიურობას და ზნეობრიობას. ისლამის გაფურჩქვნის პერიოდში, სწორედ ეს კრიტერიუმები ედო საფუძვლად ოჯახის შექმნას. ალლაჰის შუამავლის თანამოაზრე, სეჰლ ბინ სად ასსაიდი გადმოგვცემს: „ერთხელ ალლაჰის შუამავლის წინ ერთმა ადამიანმა გაიარა. მან ერთ-ერთ გვერდში მყოფს ჰკითხა: *„რა შეიძლება თქვა ამ ადამიანის შესახებ?“* *(ბუჰარი, ტომი VII, გვ. 178)*

„ის დიდგვაროვნებიდანაა და თუ ეს ადამიანი ხელის სათხოვნელად მოვა, მას უარი არ უნდა უთხრან.“- უპასუხეს მას.

ალლაჰის შუამავალი დადუმდა. მალე მათ წინ კიდევ ერთმა ადამიანმა გაიარა და მან კვლავ იკითხა:

*„აბა, ამის შესახებ რას იტყვი?“*

„ოჰ, ალლაჰის შუამავალო! ეს ღარიბთაგანია და თუ იგი ხელის სათხოვნელად მოვა, მას ქალიშვილი ცოლად არ უნდა გაატანო. თუ იგი გამოგესარჩლება,








ეს არავის სჭირდება და თუ ის საუბრობს, მისი მოსმენა არ ღირს.“

შუამავალმა შეეპასუხა:

*„პირიქით, ეს ადამიანი გაცილებით უკეთესია, ვიდრე პირველი.“*

მომავალმა მეუღლემ მხოლოდ თავისი რჩეულის გარეგნულ მიმზიდველობასა და სიმდიდრეს არ უნდა მიაქციოს ყურადღება და არ უნდა დაქორწინდეს იმაზე, ვინც სუსტი რწმენითა და ცუდი ზნით გამოირჩევა. ასეთი ქორწინებები უმრავლეს შემთხვევაში ცუდად მთავრდება. ალლაჰის შუამავალი ახალგაზრდებს ყოველთვის ღვთისმოშიშ ქალებზე დაქორწინებას ურჩევდა.

მეუღლეების ერთმანეთთან შესაფერისობა, პირველ რიგში, ქალისთვისაა ხელსაყრელი. აუცილებელია მეუღლეები ერთმანეთს შეესაბამებოდნენ სულიერებაში და მსჯელობებში. ის წყვილები, რომელთაც ამათში უთანხმოება აქვთ, ბედნიერნი ვერასოდეს ვერ იქნებიან.

## ქალის უფლება - აირჩიოს საქმრო

ისლამი ქალს მეუღლის არჩევის უფლებას აძლევს. ხელის თხოვნის შემთხვევაში მას ეძლევა შესაძლებლობა, წინადადებას როგორც თანხმობით, ასევე უარით პირველმა უპასუხოს. ქალს აქვს პირველი სიტყვის უფლება, ხოლო მამაკაცი იღებს მის პასუხს.






ისლამი აყენებს პირობას, რომ მომავალ მეუღლეებს ქორწინებამდე ერთმანეთი ნანახი ჰყავდეთ. ეს პირობა მრავალ სარგებელსა და სიბრძნეს შეიცავს ვინაიდან ხელს უწყობს ქორწინების შემდეგ ერთობლივი ცხოვრებით მეუღლეების კმაყოფილებასა და ბედნიერებას. როდესაც შუამავალმა ცოლის მოყვანის მსურველ მუღირე ბინ შუბას ჰკითხა, ჰყავდა თუ არა მას ნანახი მომავალი ცოლი, მუღირამ უპასუხა: *„არა, მე ის არ მინახავს.“* მაშინ ალლაჰის შუამავალმა ურჩია მას: *„შენ ის უნდა ნახო, იმიტომ, რომ შემდეგში ეს გავლენას მოახდენს თქვენ სიყვარულზე და თქვენ ქორწინებას უფრო მყარს გახდის.“* *(თაჯი, ტომი II, გვ. 285)*

ქორწინება გამყარებული უნდა იყოს მეუღლეების ურთიერთსიმპატიით, ურთიერთსიყვარულითა და ურთიერთგაგებით. ისლამი ნებას რთავს დაქორწინების მსურველ ქალსა და მამაკაცს, შეხვდნენ ერთმანეთს, თუნდაც ერთი ადამიანის თანდასწრებით და ელაპარაკონ ერთმანეთს. ამასთანავე კრძალავს მათ განმარტოებასა და საუბრებს მესამე პირთა დაუსწრებლად. განმარტოების მიუღებლობის შესახებ ნათლადაა ნათქვამი ჰადისში: *„თუ ქალი და კაცი მარტო რჩებიან, მესამე მათთან სატანაა.“* *(თირმიზი)*

იმ შემთხვევაში, თუ ქალი და მამაკაცი წინასწარ შეხვედრისა და გაცნობის გარეშე, მხოლოდ მშობლებისა და ნათესავების გადაწყვეტილებით იწყებენ ერთობლივ ცხოვრებას, ქორწინება ბათილად ითვლება. ჩვენი რელიგია ხომ ბრძანებს, რომ მომავალმა მეუღლეებმა ერთმანეთი შეიცნონ და შეიყვარონ. თუმცა









არ უშვებს იმას, რომ მათ ერთად ისეირნონ და საერთოდ, მომავალი ცხოვრება ნიქაჰის გარეშე დაიწყონ.

მეუღლის არჩევაში ქალს ისეთივე უფლებები აქვს, როგორც მამაკაცს. ქალს უფლება აქვს უარის უთხრას მას, ვისი ცოლად გახდომაც არ სურს. ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი თანამიმდევარი ქალი, ჰაისა ბინთი ჰიზამი დაქვრივების შემდეგ მამამისმა მისი თანხმობის გარეშე გაათხოვა. იგი შუამავალთან მივიდა და ამის შესახებ უამბო. ამ უკანასკნელმა კი თქვა, რომ ასეთ ქორწინებას ადგილი არ შეიძლება ჰქონდეს და ნიქაჰი გააუქმა.

იბნი აბბასი გადმოგვცემს, რომ შუამავალთან ერთი ქალიშვილი მივიდა და ჩივილი დაიწყო იმის შესახებ, რომ მას მამამისი ისეთზე ათხოვებდა, რომელიც მას არ მოსწონდა. ალლაჰის შუამავალმა უპასუხა, რომ მას უფლება აქვს, ეს ქორწინება გააუქმოს.

ქვრივ ქალთან სუბეიე ელ-ისლამიესთან დაქორწინების წინადადებით ორნი მივიდნენ. ისინი დაჟინებით ითხოვდნენ, რომ ეს ქალი იმ მამაკაცს გაჰყოლოდა ცოლად, რომელიც მას არ მოსწონდა. სუბაიე ალლაჰის შუამავალთან მივიდა და ყველაფრის შესახებ უამბო. პასუხად კი შემდეგი მიიღო:

„შენ უფლება გაქვს, იმას გაჰყვე, ვინც გსურს.“

p







## ქალების სამი ძირითადი უფლება

გათხოვების შემდეგ ქალი იღებს სამ ძირითად უფლებას. კერძოდ მიჰრს, ანუ საკუთარი თავის შენახვისათვის საკმარის სახსრებს და საცხოვრებელს, რომელშიც მან გათხოვების შემდეგ უნდა იცხოვროს.

### 1. მიჰრი

მიჰრი ეს არის სახსრები ფულად ან ქონებრივ ექვივალენტში იმ რაოდენობით, რომელსაც საცოლე და საქმრო ურთიერთშეთანხმებით განსაზღვრავენ და რომელიც მომავალმა ქმარმა თავის მომავალ ცოლს უნდა გადაუხადოს. მიჰრი - ქალების პირადი უფლებაა. ქმარი ვალდებულია მას ეს თანხა გადაუხადოს. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და კეთილშობილურად მიეცით ქალებს ურვადი. ხოლო თუ ისინი თავიანთი სურვილით დაგითმობენ იქიდან (ურვადიდან) რამეს, მოიხმარეთ შერგებულად, ტკბილად“*** *(სურა ნისა, აიათი 4)*

ეს აიათი მიუთითებს, რომ ყველა მამაკაცი ვალდებულია ქორწინებამდე მომავალ ცოლს მიჰრი გადაუხადოს. მიჰრი ქალებისთვის დაწესებულია არა








დედის, მამის ან მეურვის, არამედ უზენაესი ალლაჰის მიერ და წარმოადგენს მის ბუნებრივ უფლებას, საარსებო გარანტიას. ეს არის ზარალის თავისებური ანაზღაურება. ქალს შეუძლია ეს სახსრები საკუთარი შეხედულებისამებრ განკარგოს, მაგრამ თუ იგი ამის შესახებ ქმარს მოელაპარაკება, ეს მათ უფრო დაახლოებს და ორივეს ერთობლივ ცხოვრებას სიხარულით აავსებს. ქალს შეუძლია მიღებული მიჰრი როგორც საქველმოქმოდო მიზნებისათვის, ასევე ვაჭრობისათვის გამოიყენოს. რადგანაც ქორწინების დროს ქალის სახსრებს თავისი მეურვობის ქვეშ ქმარი იღებს, მან მეუღლე უნდა უზრუნველყოს ყველაფრით, რაც ცხოვრებისთვისაა საჭირო.

მიჰრის რაოდენობა შეზღუდული არ არის. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და თუ მოიწადინებთ მეუღლეზე განქორწინებას და სანაცვლოდ სხვა ქალის შერთვას, და გქონდათ მიცემული რომელიმე მათგანზე (მიჰრი, ურვადი) თუნდაც დიდი რაოდენობით, უკან არ გამოართვათ არაფერი. ნუთუ ცილისწამებით წაართმევთ მას (ურვადს) და აშკარად შესცოდებთ?“*** *(სურა ნისა, აიათი 20)*

კეთილშობილ ომარმა იქიდან გამომდინარე, რომ ალლაჰის შუამავალი თავის ცოლებს უხდიდა და თავის ქალიშვილებისთვის ითხოვდა 480 დირჰემის ოდენობის მიჰრს, ხალიფობის დროს ისურვა, რომ ეს თანხა 400 დირჰემამდე შეზღუდულიყო (მაშინ ერთი ცხვარი 5 დირჰემი ღირდა). როდესაც მან ამის შესახებ მინბერიდან განაცხადა, იქ დამსწრე ხალხს ერთი ყუ-






რაიში ქალი გამოეყო და ზემოთმოყვანილი აიათი წაიკითხა. ამასთან მან მტკიცებულებად მოიყვანა ის ფაქტი, რომ აიათში მიჰრის ოდენობა განსაზღვრული არ არის და ქალები ყოველთვის იმსახურებენ ყველაზე გულუხვ და ძვირფას საჩუქრებს. მაშინ ომარი კვლავ მინბერზე ავიდა და განაცხადა. „მე ავკრძალე, რომ რომელიმე თქვენგანი დაეთანხმოს ქალებისთვის 400 დირჰემზე მეტი მიჰრის გადახდას. მაგრამ ვისაც უნდა, შეუძლიათ მათ თავიანთი ქონებიდან იმდენი გადაუხადონ, რამდენსაც ისურვებენ."

იმასთან დაკავშირებით, თუ რამდენია მიჰრის მინიმალური ოდენობა, სხვადასხვა აზრი არსებობს. ჰანეფის სწავლების მიხედვით, მიჰრის მინიმალური ოდენობა არის 12 დირჰემი ვერცხლით ან ამ თანხის ექვივალენტური ქონება.

ერთი ადამიანი, რომელსაც დაქორწინება უნდოდა, ძალიან ღარიბი აღმოჩნდა და როდესაც მან ამის შესახებ ალლაჰის შუამავალს უთხრა, ამ უკანასკნელმა მას მომავალი ცოლისთვის მისაცემი მიჰრის შესახებ შეახსენა და თან დაამატა: „თუ სახლში გაქვს რკინის ბეჭედიც კი, იპოვე ის და მოიტანე."

როდესაც გაირკვა, რომ მას სრულებით არაფერი ებადა, შუამავალმა იგი დააქორწინა და ამ ადამიანის მიჰრი მის მეხსიერებაში შენახული წმინდა ყურანის აიათები იყო.

ქორწინება ისლამში მძიმე ტვირთი არ არის. პირიქით ისახავს რა მიზნად შთამომავლობის გაგრძელებასა და მრუშობის აღკვეთას, მას შემსუბუქება








მოაქვს. ამიტომ მიჰრი მამაკაცის შეძლებით უნდა განისაზღვროს და მძიმე ტვირთი არ უნდა იყოს.

ალლაჰის შუამავალი ამბობს:

*„ყველაზე საუკეთესო მიჰრი ისაა, რომელიც მცირეა.“*

## მიჰრის ორი სახე არსებობს:

**მიჰრი მუსემმა:** თუ ქორწინების დროს მიჰრის ოდენობა თანხმდება მხარეთა მიერ, გადახდის ვადასთან დამოკიდებულებით ეს მიჰრი ორ კატეგორიად იყოფა.

ა. მიჰრი მუაჯჯელი, თუ შეთანხმებული მიჰრის გადახდა მაშინვე ხდება, მას მიჰრი მუაჯჯელს ეძახიან.

ბ. თუ სრულად ან ნაწილ-ნაწილ შეთანხმებული მიჰრის გადახდა წინასწარ განსაზღვრულ ვადამდე ხდება, მას მუაჯჯელი ეწოდება.

**მიჰრი მისლი.** თუ ქორწინების დროს მიჰრი ნახსენები არ არის, ასეთ შემთხვევაში მას მიჰრი მისლი ეწოდება. ასეთი მიჰრის განსაზღვრა და გადახდა ხდება მამაკაცის მიერ იმ ქალთან შეთანხმებით, რომელიც მას ცოლად მოჰყავს. მიჰრი არსებითად ქალისთვის არის დანაზოგი, რომელიც, მას ქმრის სიკვდილის ან გაყრის შემთხვევაში ეხმარება. მას მიჰრის






გამოყენება შეუძლია მანამ, სანამ სხვა საარსებო საშუალებას იპოვის.

როგორც ვხედავთ, ქალს ისლამში აქვს სოციალური დაცვის გარანტიები, მას შეუძლია იცხოვროს უზრუნველად და არ იფიქროს იმაზე, თუ სად იშოვოს საარსებო საშუალებები.

## ცოლის შენახვისათვის აუცილებელი სახსრები

ამაში იგულისხმება განსაზღვრული სახსრები, რომელიც საცხოვრებლის შესანახად და ოჯახის საკვებით, ტანსაცმლითა და წამლებით უზრუნველსაყოფად საქმროს უნდა გააჩნდეს.

მას შემდეგ რაც ქალი, მეუღლის სახლის ზღურბლს გადაკვეთს მის გამოკვებაზე, ტანსაცმელზე და საცხოვრებელზე ზრუნვა ქმარს ევალება. მათი ცხოვრების დონე მათ სოციალურ მდგომარეობას უნდა შეესაბამებოდეს, ანუ მათ თავი უნდა აარიდონ მფლანგველობას და სიძუნწეს. თუ ცოლიც და ქმარიც მდიდრები არიან, მათ შესაბამისად უნდა იცხოვრონ. თუ ისინი ღარიბები არიან, ცოლმა ქმარს არ უნდა მოთხოვოს ის, რისი მიცემის უფლებაც საკუთარი თავისთვის მდიდრებს აქვთ. თუ ერთი მდიდარია, ხოლო მეორე ღარიბი მათ საშუალო გზა უნდა იპოვონ. ოჯახის უზრუნველყოფის შესახებ წმინდა ყურანში ნათქვამია:









***„დედა აწოვებს ძუძუს სრულ ორ წელს. ეს იმათთვის, ვისაც უნდა დაასრულოს შვილების ძუძუთი კვება. მათ კი (კაცებს), ვისაც შვილი შეეძინებათ, გამოკვებონ ქალები და ჩააცვან წესისამებრ..."*** *(სურა ბაყარა, აიათი 233)*

***„გაიღოს შეძლებულმა თავისი შეძლების შესაფერისად, ხოლო ვინც გაჭირვებულია ხარჯოს იქიდან, რაც ალლაჰმა უბოძა. ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, გარდა რაც მას უბოძა. და დაადგენს ალლაჰი შეჭირვების შემდეგ დალხენას."*** *(სურა ტალაყი, აიათი 7)*

მამაკაცმა თავისი შესაძლებლობების შესაბამისად ცოლი და ბავშვები ყველაფრით უნდა უზრუნველყოს და ამისათვის შარიათით დაშვებული ყველა საშუალება უნდა გამოიყენოს. მას არ აქვს უფლება აიძულოს ცოლი, რომ მან ცხოვრებისთვის ან სხვა ოჯახური საჭიროებითვის ფული გამოიმუშაოს. ცოლისა და შვილების უზრუნველყოფა დაშვებული მეთოდებით მამაკაცების უპირველესი მოვალეობაა. მაშინაც კი, თუ ცოლი მდიდარია და ქმარი ღარიბი მამაკაცი უნდა შეეცადოს, ოჯახის საქმეები თვითონ მართოს და შინაურები რაც აუცილებელია, ყველაფრით უზრუნველყოს.

ალლაჰის შუამავალი აქეზებდა რა მამაკაცებს, ყოფილიყვნენ გულუხვები ყველაფერში, რაც ოჯახის შენახვას ეხებოდა, ამბობდა:

*„მამაკაცმა თავისი ოჯახისთვის რაც უნდა დახარჯოს, ეს მისი მოწყალება იქნება." (მუნაბი, გვ. 75)*







არსებობს აზრობრივად ანალოგიური მეორე ჰადისიც:

*„ყველაფრისთვის, რასაც შენ შენი ოჯახისთვის გააკეთებ და თუნდაც ერთი ნაჭერი პურისთვის, რომელსაც საკუთარ ცოლს აჭმევ, შენ აუცილებლად დაჯილდოვდები.“ (აჰმედ ბინ ჰანბელი, ტომი I, გვ. 172)*

ეს ნიშნავს, რომ ყოველი მცდელობისა და ძალისხმევისათვის, რომელსაც მამაკაცი, ალლაჰის სახელით, საკუთარი ოჯახის გამოსაკვებად აკეთებს, ის დაჯილდოებული იქნება.

საცხოვრებელი

კიდევ ერთი მოთხოვნა, რომელსაც დაქორწინების დროს მამაკაცი უნდა აკმაყოფილებდეს, არის ის, რომ მას უნდა გააჩნდეს საცხოვრებელი, რომელშიც თავის მომავალ მეუღლესთან ერთად იცხოვრებს. წმინდა ყურანი ბრძანებს:

***„აასახლეთ ისინი იქ, სადაც თქვენ სახლობთ, თქვენი შეძლებისამებრ...“*** (სურა ტალაყი, აიათი 6). ეს მიუთითებს იმაზე, რომ მამაკაცმა თავისი ცოლი უნდა უზრუნველყოს საცხოვრებელით, რომელშიც ისინი ერთად იცხოვრებენ. ეს საცხოვრებელი ცოლის სოციალურ მდგომარეობას უნდა შეესაბამებოდეს. საცხოვრებელი შეიძლება იყოს როგორც კერძო სახლი, ასევე საკუთარი ბინა.

საცხოვრებელი ადგილის არჩევის უფლება მამაკაცს ეკუთვნის, თუმცა სახლი, რომელშიც ისინი იცხოვრებენ მათი ფიზიკური და ზნეობრივი კრიტე-









რიუმების შესაფერისი უნდა იყოს, უნდა მდებარეობდეს დასახლებულ უბანში, კარგი მეზობლების გვერდით და ერთობლივი ცხოვრებისათვის ყველაფერი აუცილებლად უნდა იყოს მოწყობილი. საჭიროა იმის გათვალისწინებაც, რომ ქმრის ნათესავები მეუღლეებთან ერთად არ უნდა ცხოვრობდნენ, თუმცა თუ ცოლი თანახმაა მათთან ერთად იცხოვროს და მათ მიხედოს, ეს მისი ღვთისმოსაობის მაჩვენებელია.

p







## ქალის თავგანწირვა

ისლამური კანონმდებლობის მიხედვით, გათხოვილი ქალი ქმრის ოჯახში მოახლედ არ ითვლება, ისევე როგორც მამაკაცი არ არის მისთვის სამუშაოს მიმცემი. თუმცა ღვთისმოსავი მუსლიმი ქალი საკუთარი ნებით და დიდი სიყვარულით უნდა დაკავდეს სამეურნეო საქმეებით და იზრუნოს თავის ოჯახის წევრთა მოთხოვნილებების დაკმაყოფილებაზე. ამიტომ სახლში ქალი არ უნდა გაექცეს აუცილებელ სამუშაოებს, უნდა დაეხმაროს ქმარს და გახადოს ის ამით ბედნიერი. *(ომერ ნასუჰი ბილმენ, ტომი II, გვ. 169)*

მუსლიმ ქალს უნდა ახსოვდეს, თუ რა თქვა ალლაჰის შუამავალმა ერთ-ერთ ჰადისში:

*„მე რომ იმის ნება მქონდეს, რომელიმე ადამიანს მეორის თაყვანისცემა ვუბრძანო, მაშინ ქალებს ვეტყოდი, რომ ქმრებს თაყვანი სცენ".* *(თებრიზი, ტომი II, გვ. 203)*

ეს ხსნის იმას, თუ როგორი უფლებები უბოძა უზენაესმა ალლჰამა მამაკაცებს ქალების წინაშე. ცნობილია, რომ საჰაბეების ცოლები არა მარტო ოჯახურ სამუშაოს ასრულებდნენ, არამედ ქმრებს სხვა ისეთ საქმეებშიც ეხმარებოდნენ, სადაც მათი მონაწილეობა და ფიზიკური ძალის გამოყენება იყო საჭირო. ამით ისინი თავიანთ ქმრებს ბედნიერებას ანიჭებდნენ.








როდესაც ძვირფასი ფატიმა და კეთილშობილი ალი დაქორწინდნენ ალლაჰის შუამავალმა თავიანთი მოვალეობები მათ შორის გაანაწილა. ალი პასუხს აგებდა ოჯახის გარეთ არსებულ საქმეებზე, ხოლო ფატმა ოჯახის შიგა საქმეებით იყო დაკავებული. ალლაჰის შუამავალი ფატიმას ასე არიგებდა:

*„შვილო ფატიმა, მოემსახურე ალის, დაუჯერე მას და ისიც შენ უფრო კარგად მოგემსახურება".*

ფატიმა მისდევდა რა მამის რჩევას, ალისგან შეუძლებელს, ანუ იმას, რაც ალის ძალებს აღემატებოდა, არასდროს ითხოვდა. იგი კმაყოფილდებოდა იმით, რაც ოჯახში ჰქონდა. სალოცავი დროის გარდა, დანარჩენ დროს ის ოჯახური საქმეების მოგვარებას ახმარდა. მას ჭიდან წყალი დაჰქონდა, ერთხელ თოკით კისერი გადაიყვლიფა, მისი ხელისგულები ბევრი შრომისგან ბებერებით იყო დაფარული, იგი ალაგებდა სახლს და ამზადებდა საჭმელს.

აბუ ბაქრის ქალიშვილი ესმა თავის ქმართან, ზუბეირთან ერთად მუშაობდა, უვლიდა ცხენს და დაჰქონდა თავზე შემოდგმული ფინიკისა და ხორბლის კალათები.

შინაური კერა და ოჯახი მუსლიმი ქალისთვის არის ის, რაც მისი სიცოცხლის ბედნიერებასა და სიხარულს შეადგენს. მას შეგნებული აქვს თავისი პასუხისმგებლობა ოჯახურ საქმეებზე, ეკიდება მათ ისე, როგორც თავის მოვალეობას და ცდილობს მათ საუკეთესოდ შესრულებას.






ამავე დროს თავისუფალ დროს მამაკაციც ვალდებულია ოჯახურ საქმეებში ცოლს დაეხმაროს. ალლაჰის შუამავალიც ხომ თავისუფალ დროს თვითონ კემსავდა თავის ტანსაცმელს, წველიდა და უვლიდა შინაურ ცხოველებს და ეს საქმე თავის ცოლებზე არ გადაჰქონდა.

ერთ-ერთმა საჰაბემ, ესვედ ბინ იეზიდმა აიშეს ჰკითხა, თუ რას აკეთებდა ალლაჰის შუამავალი, როცა ის ოჯახში იმყოფებოდა. აიშემ უპასუხა: „იგი შინაურებს საოჯახო საქმეებში ეხმარებოდა, ხოლო გაიგონებდა თუ არა მოწოდებას ლოცვისაკენ, გადიოდა."

p







## ქალებისთვის ღვთისმსახურების შემსუბუქება

ისლამი ქალებს ღვთისმსახურებას რამდენადმე უმსუბუქებს. ეს ვრცელდება ღვთისმსახურების ისეთ კატეგორიებზე, როგორებიცაა ნამაზი, მარხვა, ჰაჯობა ზექათი და ჯიჰადი.

## ნამაზი

უზენაესმა ალლაჰმა ქალებს, ისევე როგორც მამაკაცებს, დღეში ხუთჯერ ლოცვის შესრულება დაუწესა.

## მარხვა

ქალისთვის ნებადართულია, მენსტრუაციისა და მშობიარობის შემდგომი განწმენდის დროს არ იმარხულოს. თუმცა წმინდა თვე რამაზანში მარხვის ის დღეები, რომლებიც მან გამოტოვა, მოგვიანებით უნდა აანაზღაუროს. ამის შესახებ აიშე ამბობდა:

*„მენსტრუალური პერიოდების დროს გამოტოვებულ ლოცვებს არ ვანაზღაურებდით, ხოლო გამოტო-*







*ვებულ მარხვას მოგვიანებით ვასრულებდით.“* *(ბუჰარი, ჰაიზი, გვ. 19)*

ფეხმძიმე და მეძუძურ ქალებს, რომლებიც შიშობენ, რომ მათი და ბავშვების ჯანმრთელობას პრობლემები შეექმნება, შეუძლიათ არ იმარხულონ. თუმცა შემდგომში ისინი ვალდებული არიან, მარხვის გამოტოვებული დღეები აანაზღაურონ.

ქალები, რომლებიც 60 დღე გამოსასყიდ მარხვა-ქეფფარეთს იცავენ, ორსულობის და მშობიარობის შემდგომი განწმენდის პერიოდში შეუძლიათ მისი შეწყვეტა, ოღონდ მოგვიანებით, აუცილებლად უნდა აანაზღაურონ.

## ზექათი

ზექათი დაწესებულია შეძლებული მამაკაცებისა და ქალებისთვის. ის ხდება სავალდებულო მაშინ, როდესაც ადამიანის საარსებო სახსრები, აღწევს განსაზღვრულ (ნისაბი) რაოდენობას. თუ ქალი ფლობს ოქროს, ვერცხლის ან ვაჭრობის საგნებს ნისაბის რაოდენობით და მისი ქონება წლის დასრულებისას არ მცირდება, ზექათის გადახდა მისთვის სავალდებულო ხდება.

ამრ ბინ შუაიბმა თავისი ბაბუის მიერ გადმოცემული შემდეგი ჰადისი მოისმინა:









„ერთხელ ალლაჰის შუამავალთან იემენიდან ქალიშვილთან ერთად ერთი ქალი მოვიდა. გოგონას ხელზე ორი ოქროს სამაჯური ეკეთა. ალლაჰის შუამავალმა მას ჰკითხა: *„ამისგან ზექათს იხდი?“*, როდესაც უარყოფითი პასუხი მიიღო, ბრძანა:

*„გინდა, რომ განკითხვის დღეს ალლაჰმა ამის ნაცვლად ცეცხლის სამაჯურები გაგიკეთოს?*

მაშინ ქალმა სამაჯურები შვილს ხელიდან მოხსნა, ალლაჰის შუამავლის წინ შემდეგი სიტყვებით დააწყო: „ამიერიდან ეს სამაჯურები ალლაჰს და მის შუამავალს ეკუთვნით.“ *(ნესაი, ზექათი, გვ. 69)*

## ჰაჯობა

იმისათვის, რომ ქალმა ჰაჯობის შესრულება შეეძლოს, მან სხვა მოთხოვნებთან ერთად, შემდეგი პირობები უნდა შეასრულოს: არ წავიდეს მოგზაურობაში მარტო, არ შეასრულოს ჰაჯობა თუ არ გასულა გაყრის ან დაქვრივების შემდეგ დაწესებული ვადა. ჰადისში ამის შესახებ ნათქვამია:

*„თუ ქალს არ ჰყავს გვერდით ვინმე ნათესავთაგანი, მას სამ დღეზე მეტ ხანს გზაში ყოფნა არ შეუძლია.“ (ბუჰარი, თექსირი, გვ. 4)*

*„ქალი ჰაჯობაზე ქმრის გარეშე არ უნდა წავიდეს” (ებუ დაუდ, მენასიქე. 2)*







ჰაჯობის ან უმრას შესასრულებლად ქალისათვის სპეციალური ტანსაცმელი სავალდებულო არ არის. როცა ის თელბიეს წარმოთქვამს, ხმას არ უნდა აუწიოს. თუ ქალს აქვს მენსტრუაციული პერიოდი ან მშობიარობის შემდგომი სისხლდენა, წმინდა მიწაზე შესვლამდე განბანვა მისთვის სუნნეთია. ჰადისში ამის შესახებ ნათქვამია:

*„ქალები, რომელთაც აქვთ მესტრუაცია ან მშობიარობის შემდგომი სისხლდენა, უნდა განიწმინდონ, მიიღონ სრული განბანვა, გამოეწყონ სათანადოდ ტანისამოსში და ქააბას გარშემოვლის გარდა ჰაჯობის ყველა რიტუალი უნდა შეარულონ.“* *(თირმიზი, ჰაჯი, გვ. 98)*

იხრამიდან გამოსვლის შემდეგ საკმარისია ქალმა თავისი თმების ბოლოები მოიჭრას. ქააბას გარშემოვლის დროს ქალები განთავისუფლებულნი არიან სწრაფი ნაბიჯით გავლის აუცილებლობისაგან, ხოლო საფასა და მერვეს გორაკებს შორის საი-ს *(შვიდჯერ მისვლა-მოსვლის)* რიტუალის შესრულების დროს განსაზღვრულ მონაკვეთზე სირბილისაგან.

## ჯიჰადი

ისლამის დამკვიდრების პერიოდში, ყველა სიძნელის მიუხედავად, ქალები, ეხმარებოდნენ რა მამაკაცებს, წმინდა ომებში მონაწილეობდნენ.









როდესაც იმის შესახებ გაიგეს, რომ ალლაჰის გზაზე მებრძოლებს უდიდესი ჯილდო ელოდებათ და რომ საბრძოლო მოქმედებებში მონაწილეობა არ შეუძლიათ, ისინი ძალიან დაღონდნენ. მათ ალლაჰის შუამავალს ჰკითხეს, არსებობდა თუ არ ისეთი ქმედება, რომელიც თავისი დიდებულებით ჯიჰადს გაუტოლდებოდა, რაზედაც შემდეგი პასუხი მიიღეს: *„ქალის ჯიჰადი - უმრა და ჰაჯობაა."*

სხვა ჰადისში ნათქვამია:

*„ჰაჯობა - ჯიჰადებს შორის უმშვენიერესია." (ბუჰარი, ჯიჰადი, გვ. 62)*

იმ დიდებული ცნობით, რომ ქალები უმრასა და ჰაჯობის შესრულებისათვის ალლაჰისგან იგივე ჯილდოს მიიღებენ, როგორსაც მამაკაცები მტრის წინააღმდეგ ბრძოლაში, შუამავალმა მუსლიმი ქალები ძალიან გაახარა.

p







# ომი და ქალი

ისლამის სამართლის მიხედვით, ქალი არმიაში სამსახურისა და სამხედრო მოქმედებებში მონაწილეობისგან განთავისუფლებულია. მაშინ როდესაც მამაკაცებზე ამბობდნენ: „ჯოჯოხეთი ხმლების ქვეშ მდებარეობს“, *(აჯლუნი, ტომი I, გვ. 336)* ქალების შესახებ აღნიშნავდნენ: „სამოთხე თქვენი დედების ფეხქვეშაა.“ *(აჯლუნი, ტომი I, გვ. 335)*

სინამდვილეში ქალი, თავისი რელიგიის, მეცნიერებისა და ქვეყნის ყველაზე გულწრფელი შემოქმედია. თავგანწირული ქალები შვილების აღზრდით თავის მამულსა და მის ხალხს „ადამიანური პოტენციალით უზრუნველყოფენ.“ სწორედ ამიტომ, ქალები ყველაზე კარგად აღიქვამენ ომის მთელ სიძნელესა და სიმწარეს, მისი დაწყებიდან და დამთავრებიდან კიდევ დიდი ხნის განმავლობაში.

ქალებისთვის აუცილებელი არ არის საბრძოლო მოქმედებებში მონაწილეობა და წინა ხაზზე ყოფნა. მაგრამ მასში მონაწილეობა არც კატეგორიულად არის აკრძალული.

ისლამის სამართალმცოდნენი თანხმდებიან იმაში, რომ როდესაც მტერი ქვეყნის წინააღმდეგ მოდის და ბრძოლა სამკვდრო –სასიცოხლოა, იარაღის ხელში აღება ქალებსაც შეუძლიათ.








შუამავლის დროიდან ჩვენამდე ბევრმა მუსლიმანმა ქალმა, რომლებიც თავიანთ შვილებსა და ქმრებს ომში აცილებდნენ და ზოგჯერ თვითონაც იღებდნენ საბრძოლო მოქმედებებში მონაწილეობას, ისტორიის ფურცლებზე თავგანწირვისა და გამბედაობის ბრწყინვალე მაგალითები დატოვეს.

სწორედ ქალი გახდა ალლაჰის შუამავლის პერიოდში პირველი შაჰიდი. ისლამისთვის ყველაზე რთულ, მექქას პერიოდში, თავიანთი რელიგიის სახელით ქალები მამაკაცებთან ერთად გმირულად იტანდნენ ყველა სიძნელესა და ურწმუნოთა მხრიდან თავსდატეხილ ტანჯვას. წარმოქმნილი აუცილებლობის დროს ისინი თავიანთ სახლებს, მშობლიურ ადგილებს ტოვებდნენ და უცხო მხარეში გადადიოდნენ. ისინი ცდილობდნენ გმირულად გადაეტანათ თავიანთი მწუხარება, როდესაც ხელებში შიმშილისაგან ან მტრის ნასროლისაგან შვილები უკვდებოდათ.

ქალები ხშირად მუსლიმანთა არმიასთან ერთად, წინა ხაზზე იმყოფებოდნენ, სადაც ისინი დახმარებას უწევდნენ დაჭრილებს, ასაფლავებდნენ დაღუპულებს, ამზადებდნენ საჭმელს, ეზიდებოდნენ წყალს და ა.შ. ზოგიერთები ხმლით, ისრებით ხელში თავად იცავდნენ ისლამის ჭეშმარიტებას.

დღესდღეობით ომების წარმოების ტაქტიკა შეიცვალა. ახლა მთავარ იარაღს კულტურა და განათლება წარმოადგენს. ხოლო ქალის მონაპოვარი ხიჯაბა, სისუფთავე, ღვთისმოსაობა და შვილებია. თანამედროვე ქალის უდიდეს ჯიჰადად ალლაჰისად-






მი გულწრფელი თაყვანისცემა, საკუთარი ღირსების დაცვა, ურწმუნოებისა და ულირსობისაგან შვილების გადარჩენა, მორწმუნე შთამომავლობის აღზრდა, ქმრისადმი მორჩილების გამოჩენის უნარი და ტანსაცმლის ტარება ითვლება.

## ქალების მიერ ისლამისკენ მოწოდება

ქალებმა, რომლებიც ალლაჰის შუამავლის მიერ ისლამისკენ მოწოდებას გაჰყვნენ, თავიანთი რელიგიის მოთხოვნების გაგება და შესრულება ყველაზე უკეთ შეძლეს. მათ ისლამის გავრცელების საქმეში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს და ამით მომავალი თაობის დედებს შესანიშნავი მაგალითი დაუტოვეს.

ალლაჰის შუამავლის მიერ თავისი მისიის დაწყებისას ქალები მის თანამიმდევართა ნახევარს შეადგენდნენ. მათგან ბევრი ისლამს ქმრების კვალდაკვალ იღებდა და თავიანთი ამაღლებული საქმეებითა და ქმედებებით მათ ეხმარებოდა და მხარს უჭერდა.

ეს უძვირფასესი ქალები, რომლებმაც შუამავლის მიერ გადმოცემული უზენაესი ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები მთლიანად და ზედმიწევნით გაითავისეს, ჩვენთვის მიბაძვის ღირსი მაგალითები არიან.

პირველი, ვინც ალლაჰის შუამავლის მოწოდებას გამოეხმაურა და ისლამი აღიარა, მისი ცოლი ხატიჯე იყო. ისლამში პირველი შეჰიდიც ქალი - სუმეიე იყო. რამდენია, კიდევ მათი მსგავსნი!









ისინი კარგად გრძნობდნენ და იგებდნენ, რა უნდოდათ მათგან უზენანაეს ალლაჰსა და მის შუამავალს. ისლამის ასამაღლებლად ისინი აკეთებდნენ ყველაფერს, რაც შეეძლოთ და ამისათვის თითოეულ წარმოდგენილ შემთხვევას იყენებდნენ.

წამებისგან მხედველობა დაკარგა ზინნარამ, რომელმაც ისლამი ჯერ კიდევ დასაწყისში მიიღო და ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი პირველი თანამიმდევარი გახდა.

ფატიმა ბინთ ჰატტაბმა, მიუხედავად იმისა რომ მისი სახე ცემისგან სისხლში იყო ამოსვრილი, გამოიჩინა რა სიმტკიცე, წმინდა ყურანის ჭეშმარიტება თავის ძმა ომარამდე მიიტანა.

ნესიბე ხათუნი სიცოცხლეს სწირავდა მაშინ, როდესაც უჰუდის ბრძოლაში ალლაჰის შუამავალს მტრის ისრებისგან იცავდა.

ხატიჯემ რელიგიის ჭეშმარიტებას მთელი თავისი ქონება შესწირა, ხოლო სუმეიემ, ისლამს საკუთარი სიცოცხლე, ქმარი და შვილები ანაცვალა. სხვა მუსლიმი ქალებიც ალლაჰის სახელით გასცემდნენ ყველაფერს, რაც ებადათ. დღეს რისი გაცემა შეუძლია მუსლიმან ქალს რელიგიისათვის და ალლაჰის სახელით შუამავლის გზაზე?

დროა უკვე მუსლიმი ქალი გამოფხიზლდეს და თავის არსს დაუბრუნდეს. მისი ცხოვრება, აღსავსე ცოდნით, ღვთისმოსაობით, გრძნობებით ისლამში უნდა მიედინებოდეს. იგი ქალის უმშვენიერეს მაგა-







ლითს უნდა წარმოადგენდეს: გარეგანი იერითაც, საუბრითაც, საქმეებითაც და სულითაც სწორედ ეს არის მუსლიმანი ქალის ჭეშმარიტი მოწოდება.

p







## ჩაცმულობის ისლამური სტილი იცავს ქალის ღვთისმოსაობას

თესეთთური -ეს არის შარიათით მითითებული სხეულის ნაწილების დაფარვა. სხეულის ნაწილებს, რომელთა დაფარვაც საჭიროა და მათზე შეხედვა აკრძალულია, ავრათი ეწოდება.

თესეთთური წარმოადგენს უცხო თვალისგან და ცოდვიანი სურვილებისგან დაცვას. სირცხვილის გრძნობა და აღზრდა ადამიანს აიძულებენ ჩაიცვას. მალავს რა თავის სხეულს ტანსაცმლის ქვეშ, ადამიანი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისკენ ისწრაფვის.

ქალის დაფარვა საჭიროა არა იმისთვის, რომ მისი უფლებები და თავისუფლება შეიბღალოს, არამედ იმისათვის, რომ დაცული იყოს მისი პატივი და უმანკოება. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„ჰეი შუამავალო! უთხარი შენს ცოლებს, ქალიშვილებს და მორწმუნე კაცთა ცოლებს, რომ მოისხან საბურველი! ეს უფრო ახლოსაა, რომ უკეთ გამოსაცნობი იყვნენ და არ მიაყენონ შეურაცხყოფა. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“*** *(სურა აჰზაბი, აიათი 59)*

უბრძანებს რა ქალებს სხეული საფარველის ქვეშ დამალონ, ისლამი ქალის ფასეულობათა შენახვისა







და გამრავლებისთვის ზრუნავს, ასევე მთელ კაცობრიობას უცხადებს, რომ ქალი ის ადამიანია, რომელიც პატივისცემას ითხოვს. სინამდვილეში ყველა ჩვენგანი გარემოს მავნე ზემოქმედებისგან საკუთარ სხეულს ტანსაცმლით ვიცავთ. ასევე ვფარავთ მას რაც ჩვენთვის ძვირფასია და რისი მოფრთხილებაც გვინდა. საფარველის შესახებ წმინდა ყურანის სურა „ნურის“ 31 აიათში ნათქვამია:

„და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან ; დაფარონ საბურველით გულმკერდი... “

აიშე ყვება იმის შესახებ, თუ როგორ გარდმოვლინდა ბრძანება თესეთთურის შესახებ: „დაე ალლაჰმა გამოიჩინოს გულმოწყალება პირველი ქალების მიმართ, რომლებიც ალლაჰის სახელით, გადასახლდნენ! როდესაც გარდმოვლინდა აიათი: ***„და თავსაფარი მხრებზე და მკერდზე დაიფინონ“,*** მათ საკუთარი კაბები დახიეს და თავსაფარი გაიკეთეს.“

საფიე ბინთი შეიბა ყვებოდა: „ეჭვგარეშეა, რომ ყურაიშ ქალებს აქვთ ზოგიერთი უპირატესობა. მაგრამ ვფიცავ მე არ ვიცნობ არცერთ ქალს, რომელიც ენსართა ცოლებზე მეტად წმინდა წიგნის ერთგული იყოს. როდესაც გარდმოვლინდა აიათი ***,,და თავსაფარი მხრებზე და მკერდზე დაიფინონ“,*** მათი ქმრები სახლებში მივიდნენ ცოლებს, ქალიშვილებს და ნათესავებს ეს აიათები წაუკითხეს. თითოეულმა მათგანმა, ვინც ეს გაიგონა, წმინდა წიგნისა და ალლაჰის









შუამავლის მიმართ პატივისცემისა და მორჩილების ნიშნად საკუთარი კაბებისგან თავსაბურავები შეკე-რეს და უკვე მეორე დღეს ნამაზზე ალლაჰის შუამა-ვლის უკან იმ ტანსაცმლით იდგნენ, რომელიც მათ ტანს მთლიანად ფარავდა.“

ჰადისში ნათქვამია: *„ქალის მთელი სხეული ტან-საცმლით უნდა იყო დაფარული. ის რომ ქუჩაში გამო-დის, სატანა ცდილობს მიმზიდველად წარმოაჩინოს.“* *(თირმიზი, ტომი II, 164)*

სწორედ ამიტომ შუამავალმა ქალებს, სახლიდან გამოსვლის წინ ნელსაცხებლების გამოყენება აუკრ-ძალა:

*„თუ ქალმა სახლიდან გამოსვლის წინ გამოიყე-ნა ნელსაცხებლები და ადამიანთა წინაშე იმ მიზნით გაიარა, რომ მათ მისგან მომავალი სურნელება ეგრძ-ნოთ, ასეთმა ქალმა მრუშობისკენ ერთი ნაბიჯი გა-დადგა.*“ *(თირმიზი, ედები, გვ. 35)*

ერთხელ როდესაც, ალლაჰის შუამავალთან მისი ცოლისდა, აბუ-ბაქრის ქალიშვილი-ესმა თხელ აბრე-შუმის კაბაში გამოწყობილი მივიდა, მან მისგან სახე იბრუნა და თქვა:

*„ესმა! სრულწლოვანების შემდეგ ქალმა თავისი სხეული საჩვენებლად არ უნდა გამოფინოს, გარდა ამისა”...* და მან ესმას თავისი სახე და ხელები უჩვენა. *(ზეილაი, ტომი I, გვ. 299)*

ოჯახს გარეთ ქალმა თავისი მხედველობა უნდა დათრგუნოს და თავის ფეხებზე უნდა იყუროს. ამის







შესახებ ამბობს ალლაჰის შუამავალიც: *„თუ მუსლიმანი თავის თვალს უცხო ქალისკენ მიმართავს და მხოლოდ ალლაჰის წინაშე შიშის გამო არად ჩააგდებს მის სილამაზეს, ალლაჰი ასეთ მამაკაცს ისევე დააჯილდოებს, როგორც ღვთისმსახურებისთვის და მისი გული შეიგრძნობს ღვთისმსახურების გემოს.“ (ებუ დაუდი)*

დაუშვებლად ითვლება აგრეთვე უცხო ქალზე შეხება, მისთვის ხელის ჩამორთმევა და ა.შ. ჰადისში ხომ ამას სხეულის ნაწილების მრუშობა ეწოდება:

*„თვალები ხედვით მრუშობენ, ხოლო ყურები სმენით. ენა სიტყვებით მრუშობს. ხელები მრუშობენ დაჭერით და შეხებით, ფეხები - სიმრუშისკენ წასვლით, ხოლო ადამიანთა ვნება ტკბება და ეს სურს.“ (ბუჰარი, ტომი VII, გვ. 130)*

აიშე, რომელიც თავისი სიტყვების სიმართლეზე იფიცებდა, ამბობდა:

*„ალლაჰის შუამავლის ხელი, უცხო ქალის ხელს არასოდეს შეხებია.“ (ბუჰარი, ტომი VI, გვ. 173)*

შუამავალი ამის შესახებ ამბობს:

„თუ თქვენ თავში რკინის ნაჭერს გამჭოლად გაარჭობენ, ეს იმაზე უკეთესი იქნება, ვიდრე უცხო ქალზე შეხება.“ *(ელ ბენნა, ელ მარიფეთულ მუსლიმან, გვ. 24)*

სხეულის აკრძალული ადგილების დაფარვა საჭიროა ისე, რომ ისინი არ ჩანდეს და არ იკვეთებოდეს. გამჭვირვალე და შემოტმასნილი ტანსაცმელი, რომე-








ლიც სხეულის ნაწილებს გამოსაჩენს ხდის, საფარველად არ ითვლება.

ალლაჰის შუამავალმა დაწყევლა ის მამაკაცები, რომლებიც ტანსაცმლით, სხეულით და ქმედებებით ცდილობენ ქალებს მიბაძონ. ასევე ის ქალები, რომლებიც ცდილობენ მამაკაცებს დაემსგავსონ.

*„ქალები რომლებიც ცდილობენ კაცებს დაემსგავსონ და მამაკაცები, რომლებიც ცდილობენ ქალების მსგავსნი გახდნენ, ჩვენგან არ არიან.“ (მუსლიმი ტომი III, გვ. 1680)*

აბდულლაჰ ბინ აბბასი გადმოგვცემს:

„შუამავალმა დასწყევლა ის მამაკაცები, რომლებიც ქალებს ემსგავსებიან და ქალები, რომლებიც მამაკაცებს ბაძავენ და გვითხრა: *„გაყარეთ ისინი სახლიდან!“ (ბუჰარი, ლიბასი, გვ. 61)*

და ბოლოს, საჭიროა ითქვას, რომ ქალმა თავისი სქესის შესაფერისი ტანსაცმელი უნდა ატაროს და არ უნდა მიბაძოს მამაკაცს ტანსაცმლის სტილით. თითოეული სქესს ხომ განსაზღვრული ფუნქციები და თავისებურებები ახასიათებს. ამიტომ თითოეული ქალი ვალდებულია მთელი სხეული, თავის ჩათვლით, სახისა და ხელების გამოკლებით დაიფაროს, იყოს მოწესრიგებული, თავი სისუფთავეში შეინახოს და სხვებისთვის მაგალითი გახდეს. ასეთი ქალი პატივისცემის, სიყვარულისა და კარგი მოპყრობის ღირსია. ეს ის ქალია, რომელსაც ჩვენი რელიგია აღამაღლებს და ახარებს კეთილი ცნობით იმის შესახებ, რომ სამოთხე მათ ფეხქვეშაა.






# ქალი და მოწმეობა

ისლამურ სამართალში განსაკუთრებული მნიშვნელობა მოწმეებსა და მოწმეთა ჩვენებებს ენიჭება. ეს აიხსნება სასამართლო პროცესზე სამართლიანობის დადგენის აუცილებლობით, რაც შესაძლებელია მხოლოდ მართალი მოწმეების ჩვენებებით. ამიტომ ისლამი, იმისათვის, რომ სასამართლომ მოწმეთა ჩვენებები მიიღოს, აყენებს პირობებს, რომელსაც ყველა მოწმე უნდა შეესაბამებოდეს. კერძოდ კი, ის უნდა იყოს მართლის მთქმელი, თავისუფალი და არა მონა. ასევე უნდა იყოს მუსლიმი და სასამართლოზე წარმოთქვას თევხიდის (ერთღმერთიანობის) დასამოწმებელი სიტყვები. თუ საერთო ჯამში, მოწმე ამ პირობებს შეესაბამება, ჩაღრმავება ამის დეტალურად გამოსარკვევად საჭირო არ არის... თუმცა იმ საქმეებში განაჩენის გამოსატანად, რომლებიც ადამიანის უფლებების დარღვევასა და სისხლის აღებას ეხება, საჭიროა, ყველა არსებულ ფაქტსა და ჩვენებაში უკეთ ჩაწვდომა. რადგანაც ამ დროს სხვა ადამიანთა ბედი წყდება, საჭიროა, ამ საქმეებში დეტალურად გარკვევა.

წმინდა ყურანში ჩვენებების შესახებ ნათქვამია:








***,,ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი. და ეს რომც იყოს თქვენს წინააღმდეგ, ან თქვენი მშობლებისა და ნათესავების, მდიდარი იქნება ის თუ ღარიბი, რადგანაც ალლაჰი უფრო ახლოსაა ორივესთან..."*** *(სურა ნისა, აიათი 135)*

ცნობილია ასევე, რომ ალლაჰის შუამავალმა უთხრა საჰაბეებს, გაიმეორა რა ეს სიტყვები სამჯერ:

*„გითხრათ ყველაზე მძიმე ყველა ცოდვას შორის?"*

„დიახ, რა თქმა უნდა"-მოუთმენლად შეჰყვირეს საჰაბეებმა.

*„ალლაჰისთვის მოზიარის გაჩენა და მშობლებისთვის არდაჯერება"*

შემდეგ მან დაამატა: *„მესამეს წარმოადგენს ცრუმოწმეობა"*- ეს სიტყვები მან იმდენჯერ გაიმეორა, რომ იქ მყოფებმა მღელვარებით იფიქრეს: „ის როდისღა გაჩერდება" *(ბუჰარი, ტომი III, გვ. 152)*

საჭიროა იმის ცოდნაც, რომ ცრუმოწმება დასჯადია ფიზიკური ზომების გამოყენებით. მაგალითად თუ ერთი ადამიანი ამბობს, რომ მეორემ იმრუშა და ამას ვერ ამტკიცებს, იგი ამისათვის ჯოხით 80 დარტყმას იღებს და ამის შემდეგ მის ჩვენებებს არცერთი სასამართლო აღარასოდეს მიიღებს. თუ გავითვალისწინებთ ჩვენებების მიცემის დროს ასეთი სერიოზულ პასუხისმგებლობას, ისლამი ქალებს ზოგიერთ






შემსუბუქებას აძლევს. მაგალითად, ისეთი დანაშაულებების განხილვის დროს, როგორებიცაა მრუშობა, ცილისწამება, ლოთობა და ქურდობა, ასევე სისხლის აღების საქმეებში და იმ შემთხვევევებში, როდესაც უნდა აღსრულდეს რომელიმე ფიზიკური სასჯელი, ქალი მოწმის ჩვენებების მიცემისგან თავისუფლდება. *(სურა ნური, აიათი 5)*

ჰანეფი მიმდევრობის სამართალმცოდნეები თანხმდებიან იმაში, რომ გარდა იმისა, რაც ადამიანის უფლებების დარღვევასა და სისხლის აღებას ეხება, სხვა ნებისმიერი საქმის განხილვის დროს მოწმედ ორი მამაკაცის ან ერთი მამაკაცისა და ორი ქალის დასწრება საკმარისია.

მოწმეთა მიერ ჩვენებების მიცემის დროს ყველაზე მნიშვნელოვნად ადამიანის უფლებების დაცვა და მსჯელობათა მიუკერძოებულობა ითვლება. იმ საქმეების განხილვაში, როდესაც დამნაშავეს შესაძლოა სიკვდილი მიესაჯოს, ქალის გამოძახება მოწმედ საერთოდ, არ უნდა მოხდეს, რადგან აქ ნებისმიერი, უმცირესი უზუსტობაც კი მიუღებელია. რადგან ამას შეუძლია, როგორც ადამიანის გადარჩენა, ასევე მისთვის საბედისწერო როლის თამაში. გულმავიწყობა, ზედმეტი ემოციურობა და სიბრალული, რომელიც ქალებისთვისაა დამახასიათებელი, შესაძლებელია, საქმის გარემოებებში ეჭვებისა და გაუგებრობების მიზეზი გახდეს, რასაც შესაძლოა მოსამართლის ვერდიქტის შეცვლა მოყვეს:








ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

თუ ეჭვობთ, სასჯელი სისრულეში არ მოიყვანოთ, ეცადეთ რომ მუსლიმები არ დაისაჯონ. *(აჯლუნი, ტომი I, გვ. 71)*

თუმცა ისეთ საქმეებში, რომლებიც მხოლოდ ქალებს ეხება, მაგალითად ბავშვის დაბადება, ქალიშვილობა, ჩვილის ძუძუთი კვება ან მენსტრუაცია, მოწმეებად კაცები კი არა, ქალები დგებიან. ამ დროს მოწმედ ერთი ქალიც საკმარისია. იმ საქმეებში, რომლებშიც ქალი უფრო გამოცდილი და კომპეტენტურია, ერთი ქალის მიცემული ჩვენებაც საკმარისია.

ცნობილია, რომ ალლაჰის შუამავალმაც კი იმ საქმეში, რომელიც ბავშვის ძუძუთი კვებას ეხებოდა, მხოლოდ ერთი ქალის ჩვენებები მიიღო. ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:

*„იმ საქმეებში, რომლებშიც მამაკაცები გათვითცნობიერებულნი არ არიან, ქალების ჩვენებები უფრო მისაღებია“. (მევსილი, ტომი III, გვ. 142)*

მხოლოდ ერთი ქალის მოწმედ ყოფნა არის საკმარისი იმ საქმეებშიც, რომლებიც მშობიარობას ეხება. ალლაჰის შუამავალი ამბობს: *„საქმეებში, რომლებიც მშობიარობას ეხება, ერთი ქალის ჩვენებაც კი საკმარისია“. (მევსილი, ტომი III, გვ. 142)*

ცნობილია, რომ ომარიც ერთი ქალის ჩვენებას იღებდა, ხოლო ალიმ იმ ქალების ჩვენებები გაითვა-






ლისწინა, რომლებიც ბავშვის მკვლელობას შეესწრნენ. *(იბნი ჰაზმი, მუჰალლი, ტომი IX გვ. 397-398)*

ხოლო იმ შემთხვევებში, როდესაც განიხილებოდა ისეთი შემთხვევები, რომლებშიც ბავშვები იყვნენ გარეული, საჰაბეებს თავად ბავშვების ჩვენებების მოსმენა უხდებოდათ.

იბნ ყაიმა გადმოგვცემს, ბევრი სწავლული თანხმდება იმაში, რომ:

„იმ შემთხვევებში, როდესაც ზოგიერთი კატეგორიის ადამიანთა ჩვენებები ჩვეულებრივ, მიუღებლად ითვლება, მაგრამ მათ გარდა სხვა არავინაა, უფლებების დაცვისა და სამართლის აღსრულებისათვის, შესაძლებელია, რომ ასეთთა ჩვენებები განხილული და მიღებული იყოს. ის, რომ ისლამში ერთი კაცის მოწმეობა ორი ქალისას უდრის, არ ნიშნავს ქალთა ღირსებების შებღალვას. ეს აიხსნება იმით, რომ ისინი ფიზიკური თვალსაზრისით ნაკლებად გამძლენი და ემოციურად ნაკლებად მდგრადნი არიან. ეს მტკიცდება იმითაც, რომ ქალებთან დაკავშირებულ საკითხებში, მოწმედ, შესაძლოა მხოლოდ ერთი ქალი იყოს გამოძახებული.

უზენაესმა ალლაჰმა ქალის შინაგანი სამყარო ღრმა გრძნობებით გაამდიდრა. მას შეუძლია, როგორც სიხარული ასევე მწუხარება მთელი გულით განიცადოს. ის ემოციურია და მისი გრძნობები ხშირად, გონებას სჭარბობენ. რადგანაც ის ბუნებით შემბრალებელი და გულმოწყალეა, ის შეფასებებსაც თავისი








სიყვარულიდან და კეთილგანწყობილებიდან გამომდინარე აკეთებს.

ქალი, როგორც ოჯახის დიასახლისი და დედა, თავისი ცხოვრების უმეტეს ნაწილს სახლში ატარებს. ამიტომ, მან ბევრი რამ, რაც ოჯახს გარეთ ხდება, შესაძლოა, არ იცოდეს. გამომდინარე აქედან, ისეთ პასუხსაგებ საქმეში, როგორიცაა ჩვენების მიცემა, მას მოწმედ ყოფნის ნება კიდევ ერთ ქალთან ერთად ეძლევა.

როცა ორივენი მოწმის რანგში გამოდიან, ერთ-ერთი მათგანი ფიქრობს: „მან ზუსტად იცის, როგორ მოხდა ყველაფერი, და თუ საჭირო გახდა მიკარნახებს“ და დაბრკოლების გარეშე ყვება ყველაფერს, რისი მოწმეც გახდა. ანალოგიურად მსჯელობს მეორე ქალიც. ეს მათ ბუნებასთან უფრო ახლოა. ასეთ შემთხვევაში ქალს არც უცხო მამაკაცთან-მოსამართლესთან მოუხდება მარტოდ დარჩენა. იმის მტკიცება, რომ ორი ქალის მოწმეობა ერთი მამაკაცის მოწმეობასთან არის გათანაბრებული, ყოველგვარ საფუძველსაა მოკლებული. ბაყარას სურის 282-ე აიათში ნათქვამია:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ ერთმანეთისგან ვალს იღებთ გარკვეული ვადით, დაწერეთ ეს (ხელწერილი). და დაწეროს ეს სამართლიანად მწერალმა თქვენ შორის. უარი არ თქვას მწერალმა. ისე დაწეროს, როგორც ალლაჰმა ასწავლა მას. მევალემ უკარნახოს და ეშინოდეს მას ალლაჰის, მისი ღმერთისა და არ დააკლოს არაფერი. და თუ ის, ვინც მე-***






***ვალეა, გონებასუსტია ან უძლური, ან თავად კარნახი არ ძალუძს, მაშინ მისმა მეურვემ უკარნახოს სამართლიანად და აიყვანეთ მოწმედ თქვენგან ორი კაცი. თუ ორი კაცი არ იქნება, ერთი კაცი და ორი ქალი, ვისზეც თანახმა ხართ, როგორც მოწმეზე; ეს იმ შემთხვევისთვის, თუ რომელიმე ქალს შეეშლება, შეახსენოს მეორემ...“***

როგორც ვხედავთ, ამ აიათში დაწვრილებით არის ახსნილი იმის შესახებ, თუ როგორ უნდა ავიღოთ სესხი და ამ პროცედურაზე მოწმეების დასწრების აუცილებლობის შესახებ. ამ აიათიდან არ გამომდინარეობს, რომ ორი ქალის მოწმეობა ერთი მამაკაცისას უთანაბრდება. აქ ნათქვამია რომ მოწმის სახით ერთი მამაკაცისა და ორი ქალის ყოლაა საჭირო.

ორი ქალის დასწრება აუცილებელია იმისათვის, რომ ერთმა მეორეს საქმის დეტალები შეახსენოს.

თუმცა თუ პირველი მოწმე ქალი მისცემს იგივე ჩვენებას, როგორსაც მამაკაცი, არაფერს გამოტოვებს და არ დაივიწყებს, ამ შემთხვევაში ეს საკმარისი იქნება და მეორე ქალის მოსმენა საჭირო აღარ გახდება. ეს იმაზეც მიუთითებს, რომ შესაძლოა ქალის მოწმეობა, მამაკაცის მოწმეობის ტოლფასი იყოს.

p







## ქალი და ანდერძი

ისლამში მემკვიდრეობის გაყოფის დროს მემკვიდრეები იღებენ ისეთ წილს, რომელიც მათ მოთხოვნილებასა და პასუხისმგებლობას პასუხობს. ოჯახის შენახვის ტვირთი, უმეტესწილად, მამაკაცის მხრებზე წევს. მან უნდა უზრუნველყოს, სულ მცირე, ორი ადამიანი, საკუთარი თავი და ცოლი. ამასთან ერთად, მან ასევე უნდა უზრუნველყოს ყველაფრით მშობლები და შვილები, ხოლო ცოლი ვალდებული არა არის, თავისი ქმარი შეინახოს. ქალის შენახვაზე პასუხისმგებელნი არიან ან ქმარი ან ვაჟიშვილი ან სხვა ნათესავი. დედა, ცოლი ქალიშვილი ან და ვალდებულნი არ არიან იფიქრონ იმაზე, თუ სად იშოვონ არსებობისათვის საჭირო სახსრები. ისლამში ეს ვალდებულება ქმრებზე, მამებზე ვაჟიშვილებსა და ძმებზეა დაკისრებული. ქალმა ასევე არ უნდა იფიქროს სხვა ნათესავების შესანახად საჭირო სახსრებზე. მამაკაცმა, კი პირიქით, ცოლი, ქალიშვილი, დედა და და შეინახოს და მათ ღვთისმოსაობაზე უნდა იფიქროს.

სწორედ იმის გამოა, რომ მამაკაცი პასუხისმგებელია ცოლზე, ქალიშვილზე და აუცილებლობის შემთხვევაში მამაზე დედასა და დაზე, მას აქვს უფლება ღვიძლ დასთან შედარებით მემკვიდრეობიდან ორჯერ მეტი წილი მიიღოს. ეს არ არის ვინმეს მიმართ უსამართლობის გამოვლინება, პირიქით საუკეთესო







სახით პასუხობს საქმის ნამდვილ ვითარებას. მამაკაცმა ხომ შემდგომში მათზე, ყველაზე უნდა იზრუნოს, აუცილებლობის შემთხვევაში, ისინი თავის კმაყოფაზე უნდა აიყვანოს.

ქალს შეუძლია თვისი ქონება და სახსრები ისე განკარგოს, როგორც მოისურვებს და მაშინაც კი, როცა ამის საშუალებას მატერიალური მდგომარეობა აძლევს, ის ვალდებული არ არის თავისი ქონება ოჯახში ჩადოს. თუ ქონების გაყოფის დროს მამაკაციც იგივე წილს მიიღებდა, როგორსაც მისი და, გამომდინარე იქიდან რომ იგი ოჯახის უზრუნველყოფაზეა პასუხისმგებელი, ეს მისთვის ზარალს მოიტანდა. ეს კი უსამართლობა იქნებოდა.

როდესაც მამაკაცი ქორწინდება-ოჯახს ქმნის, მეუღლეს მიჰრს, ანუ გარკვეულ მატერიალურ საფასურს უხდის, რაზეც ქალს აქვს უფლება, ხოლო ამ უკანასკნელს ქმრისთვის არაფრის გადახდა არ ევალება.

გაყრის შემდეგაც კი, სანამ აუცილებელი ვადა არ ამოიწურება, ქალის შენახვისათვის საჭირო ყველა ხარჯი მამაკაცს აწევს. ხოლო ქალს მის წინაშე არავითარი ვალდებულება არ აქვს.

როგორც ვხედავთ, ქალის მდგომარეობა მატერიალური სახსრებით უზრუნველყოფაში გაცილებით ხელსაყრელია, ვიდრე მამაკაცის. მატერიალურ დანახარჯებთან დაკავშირუბულ ბევრ საქმეებში მამაკაცი პასუხისმგებელ პირად რჩება. სწორედ ამიტომ, მემკვიდრეობის გაყოფის დროს მამაკაცს ორ-









ჯერ მეტი რჩება ქალზე, რომელსაც არანაირი ვალდებულება არ აქვს და არავისზე, გარდა საკუთარი თავისა, პასუხისმგებელი არ არის.

წმინდა ყურანში დაწვრილებითაა ახსნილი მემკვიდრეობის გაყოფის წესი:

*„გიწესებთ ალლაჰი თქვენი შვილებისთვის (სამკვიდროს): ვაჟს წილი, ტოლი ორი გოგოს წილისა. თუკი გოგოშვილები არიან ორზე მეტი, მაშინ მათ ორი მესამედი იმისა, რაც დაუტოვა; თუ მხოლოდ ერთია (გოგოშვილი), მაშინ ნახევარი მემკვიდრეობისა. (გარდაცვლილის) მშობლებს კი თითოეულს ერთი მეექვსედი იმისა, რაც დატოვა, თუ მას ჰყავს შვილი. და თუ შვილი არ ჰყავს და მისი მემკვიდრე მშობლები არიან, მაშინ დედას ერთი მესამედი ქონებისა. თუ ჰყავს ძმები, მაშინ დედას ერთი მეექვსედი, ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. თქვენ არ იცით მათგან რომელნი უფრო სარგებლიანნი არიან თქვენთვის, თქვენი მშობლები თუ შვილები თქვენი, ეს ალლაჰისგანაა დადგენილი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!*

*თქვენ ნახევარი იმისა, რაც დაგიტოვეს თქვენმა ცოლებმა, თუ მათ არ ჰყავთ შვილები. და თუ ჰყავთ შვილი, მაშინ თქვენ მემკვიდრეობის მეოთხედი ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. და მათ (თქვენს ქვრივებს) მეოთხედი იმისა, რასაც თქვენ ტოვებთ, თუკი შვილი არ გყავთ; და თუ გყავთ შვილი, მაშინ მათ (თქვენს ქვრი-*







***ვებს) რაც დატოვეთ, იმის (მემკვიდრეობის) მერვედი ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. და თუ კაცი ან ქალი ისე ტოვებს (ქონებას), რომ არ ჰყავს პირდაპირი მემკვიდრენი და ჰყავს ძმა ან და, მაშინ თითოეულს მეექვსედი; და თუ ამაზე მეტნი არიან, მაშინ იყვნენ თანაზიარნი ერთ მესამედში ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ, ერთმანეთისთვის ზარალის მიუყენებლად. ეს სავალდებულოა ალლაჰისგან. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, შემწყნარებელია.***

***ესაა ალლაჰის საზღვრები. და ვინც მორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, შეიყვანს იმას სამოთხეში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩებიან სამუდამოდ, და ესაა უდიდესი ნეტარება!***

***ვინც აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, და გადავა მის (ალლაჰის) საზღვრებს, მას იგი შეიყვანს ცეცხლში, სადაც სამუდამოდ დარჩება და მისთვისაა სასჯელი დამამცირებელი!“*** *(სურა ნისა, აიათები 11-14)*

ქალის მიერ მემკვიდრეობიდან მამაკაცზე ორჯერ ნაკლები წილის მიღება მხოლოდ იმ ანდერძზე ვრცელდება, რომელიც მათი საერთო მშობლების მიერ არის დატოვებული.

თუმცა ქალის წილი მემკვიდრეობიდან ყველა შემთხვევაში მამაკაცის წილზე ორჯერ ნაკლები არ არის. აიათში ხომ ნათქვამია, რომ თუ გარდაცვლილს ჰყავს მხოლოდ ქალიშვილები და მათი რაოდენობა ორი ან ორზე მეტია, მათ მთელი ნაანდერძები ქონე-









ბის ორი მესამედი ეკუთვნით. თუმცა თუ მემკვიდრე მხოლოდ ერთი ქალიშვილია, მას ქონების ნახევარი რჩება.

აიათში ნათქვამია, რომ თუ ადამიანმა დატოვა ქონება, ხოლო მისი მშობლები ცოცხლები არიან და მას დარჩა ასევე შვილებიც, მაშინ მშობლებიდან თითოეული მთელი ქონების ერთ მეექვსედ ნაწილს იღებს.

ეს იმას ნიშნავს, რომ დედა - შვილის გარდაცვალების შემთხვევაში, მისი მემკვიდრეობიდან იგივე წილს იღებს, როგორსაც მამა. ეს კიდევ ერთხელ ამტკიცებს იმას, რომ ქალი მემკვიდრეობიდან მამაკაცზე ორჯერ ნაკლებ წილს ყველა შემთხვევაში არ იღებს. ამ აიათიდან ასევე ვხედავთ, რომ თუ გარდაცვლილს შვილები არ დარჩა, დედა მისი მემკვიდრეობის ერთ მესამედს იღებს, ხოლო თუ მამაკაცს არც შვილები დარჩა და აღარც მშობლები ჰყავს ცოცხლები, მაგრამ ჰყავს და და ძმა, მემკვიდრეობიდან თითოეული ერთ მეექვსედ ნაწილს იღებს. ამ შემთხვევაშიც ქალი მამაკაცის თანაბარი წილის მფლობელი ხდება. ეს კიდევ ერთხელ ამტკიცებს იმ მოსაზრების სიმცდარეს, რომ მემკვიდრეობიდან ქალი ყოველთვის მამაკაცზე ორჯერ ნაკლებ წილს იღებს.

როგორც ანდერძისა და მემკვიდრეობის შესახებ წმინდა ყურანის აიათებიდან ხდება ნათელი, ქალი მამაკაცზე ორჯერ ნაკლებ წილს მხოლოდ მაშინ იღებს, როდესაც ისინი დები და ძმები არიან და საქმე გარ-







დაცვლილი მშობლების ქონების გაყოფას ეხება. ყველა დანარჩენ შემთხვევაში, შესაძლოა, ქალის წილი მამაკაცისას გაუთანაბრდეს, კერძოდ მაშინ, როცა საქმე ეხება გარდაცვლილის დედას და დას.

ამრიგად მიუხედავად იმისა, რომ ქალი ზოგიერთ შემთხვევაში მამაკაცზე ორჯერ ნაკლებ წილს იღებს, მისი ჩათვლა ძლიერ სქესზე დაბლა მდგომად არ შეიძლება. მატერიალური სახსრების ასეთი განაწილება აიხსნება იმ ვალდებულებებით, რომლებიც მამაკაცებს აკისრიათ და ასევე იმით, რომ თანასწორობისა და სოციალური სამართლიანობის დაცვა ისლამში უაღრესად მნიშვნელოვანია.

p







## განქორწინება ისლამში

განქორწინება ისლამში, ეს არის უკიდურესი გამოსავალი, როდესაც ოჯახური ცხოვრების გაგრძელება ყოველგვარ აზრს კარგავს. განქორწინება ნებადართულია და ორივე მეუღლეს შეუძლია მისი მოთხოვნა მაშინ როდესაც გრძნობენ, რომ მათი ერთობლივი ცხოვრება მძიმე და უფრო მეტიც შეუძლებელია. წინააღმდეგ შემთხვევაში განქორწინება აკრძალულია. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„...მაგრამ თუ მორჩილნი გახდნენ, გზას ნუღარ ეძებთ მათ წინააღმდეგ...“*** *(სურა ნისა, აიათი 34)*

ალლაჰის შუამავალი ამბობს:

*„დაქორწინდით, მაგრამ არ გაიყაროთ! ალლაჰს ხომ ისეთი მამაკაცები და ქალები უყვარს, რომლებიც თავიანთ ემოციებს არ მისდევენ“. (აჯლუნი, ტომი, I გვ. 304)*

*სხვა ჰადისში იგი ამბობს: „დაე, ალლაჰმა დაწყევლოს ის მამაკაცი, რომელიც ხშირად იცვლის ქალებს, და ქალი, რომელიც ხშირად იცვლის მამაკაცებს, მხოლოდ სიამოვნებისთვის“, ამით იგი კიცხავს მათ, რომელთაც განქორწინება ჩვეულებად გადაიქციეს. (ქამილ მირას, თეჯრიდი სარიჰის თარგმანი, VII. გამომცემლობა)*







ისლამში განქორწინება განეკუთვნება ნებადართულ, მაგრამ არასასურველ ქმედებებს. ალლაჰის შუამავალი ამბობს:

*„ალლაჰისთვის განქორწინება ყველაზე არასაყვარელი ქმედებაა იმათ შორის, რომლის ნებასაც ის რთავს“. (იბნი ჰუმამ, ტომი III, გვ. 22)*

სხვა ჰადისში ნათქვამია: *„დაქორწინდით, მაგრამ არ დაანგრიოთ თქვენი ოჯახები გაყრით.“ (აინი, უმდათულ ქარი, ტომი IX. 528)*

იმ ქალების შესახებ, რომლებიც განქორწინებას ყოველგვარი მიზეზის გარეშე ითხოვენ ჰადისში ნათქვამია:

*„იმ ქალისთვის, რომელიც ქმრისგან განქორწინებას ყოველგვარი მიზეზის გარეშე ითხოვს, თვით სამოთხის სურნელიც კი აკრძალულია.“ (აბუ დავუდი, გვ. 1187)*

მამაკაცმა აწონილად უნდა შეხედოს იმას, რასაც გარშემომყოფნი მის ცოლზე ლაპარაკობენ და ნაჩქარევი დასკვნები არ გააკეთოს. ეს ხომ შესაძლოა ის ცილისწამება იყოს, რომელსაც მათ შორის განხეთქილებისთვის არაკეთილისმოსურნენი ავრცელებდნენ. ძვირფასი აიშეს შესახებაც კი იმას ამბობდნენ, რაც არ ყოფილა, მაგრამ მალე გაირკვა, რომ ეს ცილისწამება იყო. სწორედ ამ შემთხვევასთან დაკავშირებით გარდმოვლინდა სურა ნურის მე-12-ე და მე-15-ე აიათები:









*„როცა გაიგონეთ ეს, მორწმუნე კაცები და ქალები რატომ არ დაფიქრდით კარგად და არ თქვით: „ეს ცხადი ცილისწამებაა?“*

*რატომ არ მოიყვანეს ამის დასამოწმებლად ოთხი მოწმე? თუ მოწმეებს არ მოიყვანებენ, მაშინ ეგენი ალლაჰის წინაშე ცრუნი არიან.*

*და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი სააქაოშიც და საიქიოშიც, უთუოდ შეგეხებოდათ უდიდესი სასჯელი იმისათვის, რაშიც ყელამდე იყავით ჩაფლულნი.*

*აკი იკვლევდით! თქვენი ენით და ბაგეებით ამბობთ იმას, რისი ცოდნაც არ გაგაჩნიათ, და ფიქრობთ, რომ ეს საქციელი უმნიშვნელოა, არადა ალლაჰის წინაშე ეს დიდი ცოდვაა!“*

ამ აიათებში არის დარიგება იმის შესახებ, რომ არ შეიძლება დაუფიქრებლად ყველაფრის დაჯერება, რასაც ადამიანი სხვებისგან ისმენს. აუცილებელია, ასეთი ცნობების სიმართლეში დარწმუნება და დასკვნების მხოლოდ ამის შემდეგ გაკეთება. ნებისმიერ სიტუაციაში საჭიროა, პოზიტიურნი ვიყოთ და ვიმედოვნოთ, რომ მომხდარში ცუდი არაფერია, სხვა შემთხვევაში, ვარაუდმაც კი შესაძლოა, უზენაესი ალლაჰის წინაშე ცოდვაში ჩაგვაგდოს.

აქედან გამომდინარეობს, რომ მეუღლეებს შორის ურთიერთობის გაფუჭების მცდელობა ისლამში უდიდეს ცოდვად ითვლება.







ჰადისში ახსნილია, რომ მეუღლეების ურთიერთობაში ჩარევა, მათი წაკიდების მიზნით, არის საზიზღარი საქციელი, რომელიც მუსლიმს არ შეეფერება: *„ის, ვინც ცოლს ქმრის წინააღმდეგ განაწყობს, ჩვენგან არაა.“*

## განქორწინების პერიოდები

ისლამი მეუღლეებს შექმნილი რთული სიტუაციიდან გამოსასვლელად ბევრ გზას სთავაზობს. მაგალითად, როდესაც ქმარი ცდილობს გამოიჩინოს გამძლეობა და მოთმინება ცოლის საწყენი გამოხტომების პასუხად, როდესაც გულწრფელად სურს გაიგოს მისი პრეტენზიების არსი, როდესაც მისი დასჯის მიზნით, არ იყოფს მასთან ერთად სარეცელს, ან როგორც უკიდურესი ზომა, იწვევს ვინმეს, ვისაც მათი განსჯა შეეძლება.

მამაკაცს აქვს სრული უფლება, თავისი ცოლი გონზე მოიყვანოს და აღზარდოს, თუ ის არ უსმენს მას იმ საქმეებში, რომლებიც შარიათს არ ეწინააღმდეგება. თუ ქალი გონზე მოვა და თავის საქციელს გამოასწორებს, ქმარს შეუძლია დარიგება შეწყვიტოს. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„თუ ისინი თქვენი მორჩილნი გახდებიან, არეძებოთ გ ზები მათ წინააღმდეგ.“*** *(სურა ნისა, აიათი 34)*

ღვთისმოსავი ცოლის აღზრდის საჭიროება ხომ არ არსებობს.








***1. „პატიოსანი ქალები მორჩილნი (ერთგულნი) არიან თავიანთი ქმრების და ქმრების არყოფნის დროს ისე იცავენ იმათ უფლებებს, როგორც ალლაჰმა დაუწესათ.“*** *(სურა ნისა, აიათი 34)*

ხოლო ისეთი ცოლის, ვინც თავის მოვალეობებს არ ასრულებს და მეუღლეს არ უჯერებს, გონზე მოყვანაა საჭირო. პირველ რიგში მასთან დალაპარაკება და შეცდომების ახსნაა აუცილებელი. წმინდა ყურანის აიათში ნათქვამია:

2. ***„და რომელთა ურჩობასაც შიშობდეთ, იმ ქალებს შეაგონეთ,“*** *(სურა ნისა, აიათი 34)*

თუ რჩევები და საუბრები საქმეს არ შველის და ცოლი აგრძელებს ქმრისადმი დაუმორჩილებლობას, მაგალითად, ტოვებს სახლს მისი ნებართვის გარეშე, ქმარს აქვს უფლება მასთან ერთად სარეცელი იმდენხანს არ გაიზიაროს, რამდენსაც საჭიროდ ჩათვლის. ეს ითვლება აღზრდის ერთ-ერთ ყველაზე ეფექტურ მეთოდად. წმინდა ყურანში ნათქვამია:

3. ***„მერე მიატოვეთ სარეცელში“*** *(სურა ნისა, აიათი 34)*

თუ ქალი ამის შემდეგაც ჯიუტად აგრძელებს იგივეს, არ უჯერებს ქმარს, საჭიროა მისი დროებით გაშვება, ოღონდ სისასტიკეს უნდა მოვერიდოთ. მას არ უნდა მივაყენოთ ჭრილობა და ფიზიკური ტკივილი. წმინდა ყურანში ნათქვამია:

4. ***„თუ ისინი დაუმორჩილებლობას აგრძელებენ, გაუშვით.“*** *(სურა ნასა, აიათი 34)*






თუ ყველა ამ ქმედებას არანაირი მისაღები შედეგი არ მოაქვს, ისლამში რეკომენდირებულია, ორივე მეუღლის ოჯახებიდან იმ ახლო ნათესავების დაძახება, რომლებსაც შეეძლებათ მათი განსჯა და შერიგება. წმინდა ყურანში ნათქვამია:

5. ***„და თუ იგრძენით (შიშობთ), რომ ცოლ-ქმარს შორის განხეთქილებაა, წარგზავნეთ ერთი მსაჯული კაცის ოჯახიდან და ერთი ქალის ოჯახიდან. თუ სურს ორივე მხარეს მორიგება, მაშინ ალლაჰი წარმატებულს ჰყოფს მათ. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!“*** *(სურა ნისა, აიათი 35)*

მომრიგებელი მხარეები მამრობითი სქესის მუსლიმებით უნდა იყვნენ წარმოდგენილნი, რომლებიც არიან თავისუფალნი, ითვლებიან სამართლიან და პასუხისმგებელ ადამიანებად. ამის გარდა, მათ უნდა ჰქონდეთ გარკვეული ცოდნა ქორწინებისა და გაყრის საკითხებში. იმისათვის რომ ადამიანები განსაჯო, ხომ დამოუკიდებელი აზრის ქონა და ლოგიკური აზროვნების უნარია საჭირო.

არბიტრები, მოუსმენენ რა ორივე მხარეს, უნდა ეცადონ მათი შერიგების ხერხი მოძებნონ. არბიტრები ნათესავთაგან იმიტომ უნდა იყვნენ, რომ ოჯახის საიდუმლო უცხოთათვის ცნობილი არ გახდეს, აგრეთვე იმიტომ, რომ ორივე მეუღლემ უკმაყოფილების მიზეზის მოყოლა დაწვრილებით და გულწრფელად შეძლოს. არბიტრებმა მხარეთა მორიგება რბილი მეთოდებით, მაგალითად დარიგებით უნდა დაიწყონ, თუ









საჭირო გახდა ისინი უნდა დააშინონ, მაგრამ არამც და არამც რომელიმეს მხარე არ უნდა დაიჭირონ.

ჰანეფი მიმდევრების მიხედვით ოჯახის მოსამართლეებს მხარეთა პრეტენზიები უზენაეს მოსამართლემდე მიაქვთ. ადამიანი, რომელიც განქორწინებას ახორციელებს, მოსამართლეა. მისი გადაწყვეტილება ყველასთვის ცხადდება. ასეთ გაყრას ეწოდება „გამოცხადებული განქორწინება." არბიტრებს მეუღლეთა ნათესავებიდან, თუ მათ ეძლევათ ამის უფლება, შეუძლიათ მოსამართლესთან გამოთქვან თავიანთი აზრი განქორწინების შესახებ.

განქორწინების შესახებ, როცა შერიგების ყველა გზა ამოწურული იქნება, წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და თუ გაეყრებიან, ალლაჰი გაუმრავლებს ორივეს სიუხვეს. და ალლაჰი ხომ გულუხვია, ბრძენია!“***
*(სურა ნისა, აიათი 130)*

თუ ოჯახური ცხოვრება, ყველა მიღებული ზომის მიუხედავად, მეუღლეთათვის ნამდვილ ჯოჯოხეთად გადაიქცა, არ არის საჭირო ვითარების კიდევ უფრო დამძიმება და მთელი ცხოვრების ჯოჯოხეთად გადაქცევა. ალლაჰი ხომ გულმოწყალე და გულუხვია, იგი თითოეული მათგანისთვის თავის წყალობას გახსნის.

ალლაჰის შუამავალი ამბობს:

*„გეშინოდეთ ალლაჰის იმ უფლებებში, რომლებიც ქალებთან მიმართებაში თქვენზეა დაკისრებული!.. რადგანაც თქვენ აგყავდათ ისინი, როგორც პასუხის-*







*მგებლობა, რომელიც ალლაჰმა თქვენ დაგაკისრათ.“* *(აჯლუნი, ტომი I, გვ. 36)*

ძვირფასი აიშე ამბობდა, რომ ალლაჰის შუამავალს არცერთი თავისი ცოლი ან მოახლე არასოდეს უცემია და საერთოდ, მისი მზრუნველობის ქვეშ მყოფ პირებზე ხელი არასოდეს აღუმართავს. *(მუსნედი, ტომი IV, გვ. 31)*

ალლაჰის შუამავალი გულისხმობდა რა ქალებს, ასევე ამბობდა : *„არ სცემოთ ღვთის მონები!“*

ფსიქოლოგთა აზრით, ზოგიერთი ქალისთვის დამახასიათებელია მაზოხიზმი. ასეთ ქალებს არ უყვართ, როცა მამაკაცი მათ ემორჩილებათ და დათმობებზე მიდის. მათ უყვართ, როდესაც მამაკაცი მათზე თავისი ძალისა და ძალაუფლების დემონსტრაციას ახდენს. სწორედ ეს წარმოადგენს ბევრი იმ სკანდალის ნამდვილ მიზეზს, რომელიც ქალის ინიციატივით წარმოიშობა. ისინი სიამოვნებას უხეშობისაგან, დამცირებისა და ფიზიკური ტკივილისგანაც კი იგივე ზომით იღებენ, როგორც შერიგებისგან, როდესაც ქმრის კეთილგანწყობას მიაღწევენ და მის სიყვარულს დაიმსახურებენ.

ისლამი, როგორც უზენაესი გამჩენის ჭეშმარიტი რელიგია, წარმოადგენს კანონების უსრულყოფილეს სისტემას. ამიტომ, ისლამს ყველაზე დელიკატური და რთული პრობლემების მოგვარების გზების მოწოდება შეუძლია.









## რატომ აქვთ მამაკაცებს განქორწინების პრიორიტეტული უფლება?

ის რომ განქორწინების დროს უკანასკნელი სიტყვა მამაკაცს ეკუთვნის აიხსნება იმით, რომ სწორედ ის ცდილობს ოჯახის შენარჩუნებას, მისდევს საღ აზრს და არ უშვებს ორივე მხრიდან დაუფიქრებელ და ნაჩქარევ ქმედებებს. რადგან მიჰრსაც ის იხდის და ცოლსა და შვილებსაც ის ინახავს, თავის ოჯახის მომავალთან დაკავშირებით უფრო დაფიქრებულ და საღ გადაწყვეტილებასაც ის მიიღებს. იგი რისხვისა და ვნებების დროს არ მიიღებს ისეთ გადაწყვეტილებებს, რომლებიც, შესაძლოა, დიდი პრობლემების მიზეზი გახდეს. მისთვის, ხომ ცნობილია, რომ განქორწინების დროს მან ცოლს მიჰრი უნდა მისცეს, თუ მანამდე არ აქვს გადახდილი და ასევე თავისი ყოფილი ცოლი, გაყრის შემდეგ აუცილებელი ვადის გასვლამდე უნდა შეინახოს. ყველა ამ გარემოების აწონდაწონისა და მოფიქრების შემდეგ მამაკაცს შეუძლია განქორწინებასთან დაკავშირებით თავისი პრიორიტეტული უფლება გამოიყენოს.

სხვანაირად რომ ვთქვათ, აუცილებელი და მიზანშეწონილია, რომ განქორწინების უფლება იმას ეკუთვნოდეს, ვინც ოჯახის შენახვაზე არის პასუხისმგებელი.







განქორწინების დროს, მატერიალური თვალსაზრისით, ქალი არაფერს ჰკარგავს. მაგრამ მიდრეკილია რა გრძნობებსა და განწყობილებებზე დამორჩილებისკენ, მას ყოველთვის არ შეუძლია განქორწინებასთან ან შერიგებასთან დაკავშირებით ჯანსაღი გადაწყვეტილება მიიღოს. როდესაც ქალი გათხოვებაზე თანხმდება, მან წინასწარ იცის, რომ განქორწინების დროს გადაწყვეტილების მიმღები პრიორიტეტული უფლება ქმარს ეკუთვნის. მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ მომავალი ქმარი თანხმდება იმას, რომ განქორწინების უფლება ქალს დარჩეს, ეს შესაძლებელი ხდება. მომავალ ცოლს შეუძლია ეს ქორწინების პირობად დააყენოს. მაშინ, თუ ქმარი მას რაიმე ზიანს მიაყენებს ურთიერთშეთანხმებით ან ქონების გაყოფის შემდეგ, ქალს შეუძლია თავის ქმარს გაეყაროს.

## ქალის უფლება განქორწინებაზე

ისლამის სამართლის მიხედვით, ქორწინება ეს არის ხელშეკრულება, რომელიც ხანგრძლივი ვადით იდება. ამიტომ დროებითი ქორწინება ქორწინებად არ ითვლება. ოჯახმა რომ არსებობა შეძლოს, მეუღლეებს შორის სიყვარული და გაგება უნდა ჰქონდეთ. ეს არის ოჯახური ცხოვრების საფუძველი.

როდესაც სიყვარული ქრება და მიუხედავად ყველანაირი ძალისხმევისა მდგომარეობის გამოსწორება შეუძლებელი ხდება, მაშინ გაყრის გარდა სხვა









გამოსავალი აღარ რჩება. ამ შემთხვევაში განქორწინების მოთხოვნის უფლება არამარტო ქმარს, არამედ ცოლსაც აქვს.

ისლამის სამართალში საქორწინო ხელშეკრულების დადების დროს, მხარეებს შეუძლიათ ზოგიერთი პირობის დაყენება. მაგალითად ქალს შეუძლია თავისთვის დაიტოვოს უფლება „თვითონ გაეყაროს თავის ქმარს.“ ასეთი პირობა დასაშვებია და ის შეიძლება შესრულდეს. ასეთ განქორწინებას ისლამში თევფიზი ტალაყი ეწოდება.

დაქორწინების დროს მამაკაცს შეუძლია მიიღოს პირობა, რომ მის ცოლს გაყრის მოთხოვნის უფლება აქვს მაშინ, როდესაც მოისურვებს. მას შეუძლია, ცოლს ასეთი პირობა მისცეს, როგორც ქორწინების დროს, ასევე მის შემდეგ. ქალისთვის მიცემული განქორწინების ეს უფლება, არამც და არამც არ ამცირებს მამაკაცის ანალოგიურ უფლებას, მაგრამ ქმარს ამ უფლების უკან დაბრუნების მოთხოვნა არ შეუძლია.

ამსთან ერთად, ქალი არ უნდა სპეკულირებდეს ამ უფლებით და არ უნდა ითხოვდეს გაყრას მცირე უთანხმოებების დროსაც კი. ალლაჰის შუამავალი ხომ ამბობს:

*„თუ ქალი ქმრისგან გაყრას დაუსაბუთებელი მიზეზების გარეშე ითხოვს, მისთვის სამოთხის არომატიც აკრძალულია.“* *(თებრიზი, ტომი II, გვ. 209)*

ქალს შეუძლია ქმრისგან, რომელიც ამაზე თანხმობას არ იძლევა, განქორწინება მისი კუთვნილი ქონების სანაცვლოდ მოითხოვოს. ამგვარად, როდესაც მამაკა-







ცი აღიდგენს მატერიალურ დანახარჯებს და ცოლისგან უკან მიიღებს სახსრებს, მას შეუძლია ახალ ქორწინებაზეც იფიქროს.

გადმოგვცემენ, რომ ალლაჰის შუამავალს ერთხელ საჰაბე საბით ბინ ყაისის ცოლმა მიმართა:

-ოჰ, ალლაჰის შუამავალო! მე კმაყოფილი ვარ ჩემი ქმრის ხასიათითა და ღვთისმოშიშობით. მაგრამ მისი შეყვარება ვერ შევძელი. თუმცა მე, როგორც მუსლიმს, არ მინდა უმადურ ადამიანთა რიცხვში მოვხვდე.

-დაუბრუნებ თუ არა იმ ბაღს, რომელიც მან ცოლად მოყვანის დროს მოგცა?

-დიახ.

-მიიღე უკან შენი ბაღი და გაშორდი მას- უთხრა ამ ქალის ქმარს ალლაჰის შუამავალმა: *(ბუჰარი, ნესაი, ტომი VI, გვ. 260)*

## ისლამური თვალსაზრისით განქორწინების მიზეზები

ისლამში ქორწინება შესაძლოა, ინიცირებული იყოს მხოლოდ ქმრის ნებით, და ამისათვის მოსამართლის გადაწყვეტილება საჭირო არ არის. ქმარს გაყრის მოთხოვნა, როგორც თავად, ასვე ნდობით აღჭურვილი პირის მეშვეობით შუძლია... მას აგრეთვე შეუძლია, ეს უფლება თავის ცოლს მისცეს. მეორე მხრივ, რიგი








მიზეზების არსებობის დროს, განქორწინების მოთხოვნით ქალს შეუძლია, მოსამართლეს მიმართოს. ასეთი მიზეზები ექვსია:

**1. ავადმყოფობა ან საპატიო მიზეზი.**

ქალს გაყრის მოთხოვნის უფლება აქვს იმ შემთხვევაში, თუ ქორწინების ან ერთობლივი ცხოვრების დროს ცნობილი ხდება რაიმე დაავადების შესახებ ან წარმოიქმნება რაიმე საპატიო მიზეზი. მაგალითად, ფსიქიკური მოშლილობა, ვენერიული დაავადება, შიდსი და სხვა განუკურნებელი სნეულებანი, აღმოჩენილი ნათესაური კავშირები მეუღლეებს შორის და სხვა მიზეზები.

**2. მატერილური უზრუნველყოფის არარასებობა.**

ქმარი უზრუნველყოფს ცოლის გამოკვებაზე, ტანსაცმელსა და ცხოვრებაზე საჭირო ხარჯებს. თუ ქორწინების შემდეგ, შეძლებული ქმარი არ გამოყოფს ცოლისთვის საჭირო ხარჯებს, ამყოფებს რა მას სიღარიბესა და შიმშილში, ცოლს შეუძლია, მისგან შენახვისათვის საჭირო ხარჯები მოითხოვოს. თუ ეს შეუძლებელი ხდება, მას უფლება აქვს მოითხოვოს განქორწინება. თუ ქალს ქმართან მხოლოდ იმ მიზეზით სურს გაყრა, რომ იგი ღარიბია, ეს ქმრის მიმართ გამოჩენილი აშკარა უსამართლობაა.

**3. ქმრის ხანგრძლივი არყოფნა.**

თუ ქმარი თავის სახლს ტოვებს, ზედმეტი სიძნელეები რომ არ გამოსცადოს და ჭორების სამიზნე






რომ არ გახდეს, ცოლს შეუძლია განქორწინების მოთხოვნით სასამართლოს მიმართოს. ქმრის უგზო-უკვლოდ გაქრობიდან ოთხი წლის გასვლის შემდეგ, მოსამართლეს შეუძლია ცოლის მოთხოვნა დააკმაყოფილოს და განქორწინების შესახებ გადაწყვეტილება მიიღოს.

### 4. ქმრის დაპატიმრება.

გარდა მალიქი მეზჰებისა, ყველა სამართალმცოდნე თანხმდება იმაში, რომ ქმრის დაპატიმრება, მის მიერ მისჯილი ვადის მოხდა ან ტყვედ ჩავარდნა, არ შეიძლება ითვლებოდეს განქორწინების მიზეზად, რადგან აღნიშნულ შემთხვევებში ამ მოთხოვნის ლეგიტიმურობის დამამტკიცებელი აიათები და ჰადისები არ არსებობს.

### 5. ცუდი ურთიერთობები.

მეუღლეების საყვედურები და ბრალდებები ერთმანეთის მისამართით, რომლებიც მათი გრძნობებისა და ურთიერთობის გაცივებას იწვევენ, ასევე შესაძლოა, გაყრის მიზეზი გახდეს. მეუღლეებს ერთმანეთის განაწყენება, როგორც სიტყვებით, ასევე საქმით შეუძლიათ. ლანძღვა, შეურაცხყოფა, ხელით შეხება, იმის გაკეთების იძულება, რაც უზენაესი ალლაჰის მიერაა აკრძალული, მიეკუთვნება ისეთ ქმედებებს, რომელთა ატანაც შეუძლებელია.

ამასთან, აღნიშნული შეიძლება ორივე მეუღლის მხრიდან მომდინარეობდეს. დაზარალებულ და შეწუხებულ მხარეს ნებისმიერ დროს შეუძლია, სა-








სამართლოს მიმართოს და მოსამართლის საშუალებით პრობლემა ქორწინების შენარჩუნებით ან მისი განწყვეტით მოაგვაროს.

**6. მრუშობა.**

მეუღლეთა ღალატმა შეიძლება ერთობლივ ცხოვრებას ბოლო მოუღოს. ეს უდიდესი ცოდვა და სამარცხვინო ქმედებაა.

გაყრა ოჯახს შემდგომი დაცემისგან იხსნის. ერთი მხრიდან, განქორწინება მეუღლეებისთვის გადამრჩენელად და წყალობად ითვლება. მისმა აკრძალვამ, შესაძლოა, ქორწინებათა რიცხვი მკვეთრად შეამციროს.

თუ ადამიანმა იცის, რომ აუცილებლობის შემთხვევაში მომავალში გაყრას ვერ შეძლებს, შესაძლოა, არასოდეს იქორწინოს. იგი არ მოისურვებს იდუმალების კარის გაღებას, როდესაც იცის, რომ იქიდან უკან გამოსვლას ვერასოდეს შეძლებს. დაუქორწინებელ ადამიანთა რიცხვის შემცირება მთელი საზოგადოების მორალისა და ზნეობრიობის დაცემას გამოიწვევს, ოჯახის ინსტიტუტს შეარყევს, რაც საბოლოო ჯამში ქალის მდგომარეობაზე აირეკლება.






## მუთა ნიქაჰი

სიტყვა „მუთა“ და „თემათუ“ ერთი ფესვისგან წარმოდგება. „თემათუ“ ნიშნავს „სარგებლის მიღებას.“

მუთა – ეს არის დროებითი ქორწინება, რომელიც ძალაშია ხანმოკლე დროის განმავლობა და რომლისთვისაც ქალი იღებს განსაზღვრულ გასამრჯელოს. რადგანაც ასეთი ქორწინებების ერთადერთი მიზანი მხარეთა მიერ წუთიერი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებაა. ქორწინების ეს ტიპი წარმოადგენს მრუშობის ნაირსახეობას, რომელიც ისლამის მოსვლამდე საკმაოდ გავრცელებული იყო არაბებში. ალლაჰის შუამავლის მიერ თავისი მისიის დაწყების შემდეგ, მოხდა ამ ჩვეულების თანდათან განდევნა და სრულებით აკრძალვა.

„მუთა ნიქაჰი” იდება რაღაც, წინასწარ მოლაპარაკებული დროის განმავლობაში და წყდება თავისთავად, განქორწინების გამოცხადების გარეშე, დათქმული ვადის გასვლის შემდეგ. ასეთ ქორწინებაში არ არსებობს ისეთი საკითხები, როგორებიცაა მემკვიდრეობის უფლება, მეუღლის მიერ თავისი ცოლის შენახვა და განქორწინების შემდგომი ვადის დაცვა. აქ სავალდებულოა ქალისთვის მხოლოდ განსაზღვრული თანხის გადახდა იმისათვის, რომ მამაკაცი დათქმული ვადის განმავლობაში მასთან ცხოვრობს.









ეს არის თავისებური დაქირავება. ამ თვალსაზრისით მუთა ეწინააღმდეგება ისლამის პრინციპებსა და ისლამური ოჯახის სამართალს.

„მუთა ნიქაჰის“ მთავარი განმასხვავებელი ნიშანი მისი დროებითობაა, მაშინ როცა ჩვეულებრივი ქორწინებისათვის არანაირი დროში შეზღუდვები არსებობს. ჩვეულებრივი ქორწინების დროს გაყრის მოთხოვნა მხოლოდ ობიექტური წინაპირობების არსებობის შემთხვევაშია ნებადართული. ამის შესახებ ჰადისში ნათქვამია:

*„დაქორწინდით, მაგრამ თქვენი ოჯახები გაყრით არ დაანგრიოთ! ობიექტური მიზეზების გარეშე განქორწინება მიუღებელია.*

ერთხელ კეთილშობილმა ალიმ იბნ აბასს უთხრა: *„ალლაჰის შუამავალმა ჰაიბერზე გამარჯვების დღეს მუთა ნიქაჰი და ვირის ხორცის გამოყენება აკრძალა.“*

არსებობს სხვადასხვა მოსაზრება იმასთან დაკავშირებით, თუ როდის აკრძალა, კონკრეტულად, ალლაჰის შუამავალმა ქორწინება „მუთა“. სახელდობრ კი:

1. სებრა იბნ მაბედის გადმოცემით, ეს მოხდა მექქას აღების დღეს.

2. ალის გადმოცემის მიხედვით ეს იყო ჰაიბერზე გამარჯვების დღეს.

3. სელემე იბნ აქუას გადმოცემის მიხედვით, ეს მოხდა მუთეს ბრძოლის დროს.







4. ჰასან ბასრი გადმოგვცემს, რომ ალლაჰის შუამავალმა მუთა ერთადერთხელ, უმრეთულ-ყაზას დროს დაუშვა და რომ ის ყოველთვის აკრძალული იყო, როგორც აქამდე, ისე ამის შემდეგ.

5. აბუ ჰურაირა გადმოგვცემს, რომ ეს აკრძალული იქნა თებუქის ლაშქრობის დროს. იბნ ჰიბანას წყაროებში გადმოცემულია, რომ როდესაც ალლაჰის შუამავალი ლაშქრობაში გავიდა, ვედას სახელწოდებით ცნობილ ადგილზე შეხვდა ქალთა ჯგუფს, რომლებიც რაღაცით შეწუხებულნი და გულგატეხილნი იყვნენ. როდესაც მან იკითხა რატომ იყვნენ ისინი ასეთი დამწუხრებულნი და რატომ ტიროდნენ, პასუხად მიიღო: „ჩვენ ვართ ისინი, რომლებითაც მუთა ნიქაჰით სარგებლობენ.“ მაშინ შუამავალმა თქვა: „მუთა ნიქაჰი აკრძალულია. რადგანაც ნორმალურ ქორწინებაში საჭიროა არსებობდეს ხელშეკრულება, გაყრის შემდეგ აუცილებელი ვადის დაცვა და ასევე მემკვიდრეობის უფლება. *(იბნი ჰიბბანი, საჰიჰი, ტომი VI, გვ. 178)*

6. ჰადისებში სებრე იბნ მაბედისა და აბუ დაუდის კრებულში ნათქვამია, რომ „მუთა ნიქაჰი“ აკრძალული იქნა, ალლაჰის შუამავლის გამოსათხოვარი ჰაჯობის დროს. *(აბუ დავუდ, ნიქაჰი, გვ. 13)*

ყველა ამ წყაროებიდან ნათელი ხდება, რომ ალლაჰის შუამავალი კატეგორიულად კრძალავდა „მუთა ნიქაჰს“, ამიტომ ამის შესახებ სხვადასხვა დროსა და სხვადასხვა სიტუაციებში აცხადებდა.








ერთი კაცი კეთილშობილ ომარს „მუთა ნიქაჰის“ შესახებ შეეკითხა. როდესაც მან პასუხად მიიღო: „აკრძალულია,“ თქვა: „თუმცა ზოგიერთები (მხედველობაში ჰყავდა იბნ აბბასი) ფიქრობენ, რომ ის ნებადართულია.“ ამაზე ომარმა უპასუხა: „ვფიცავ ალლაჰს“ ყველამ იცის, რომ ის ალლაჰის შუამავალმა ჰაიბერთან აკრძალა. ჩვენ ხომ მრუშთაგანი არ ვართ.“

სხვა გადმოცემაში ნათქვამია, რომ როდესაც აბდულლაჰ იბნ ომარს უთხრეს, რომ იბნ აბბასი ასეთ ქორწინებებს ნებადართულად მიიჩნევს, მან უპასუხა: „ალლაჰი უზენაესია! არ ვფიქრობ, რომ იბნ აბბასს შეეძლო, ასეთი რამ ეთქვა.“როდესაც მას უთხრეს, რომ ეს სწორედ ასეა, მან გააგრძელა: „როდესაც შუამავალი ცოცხალი იყო, იბნ აბბასი ჯერ კიდევ ბავშვი იყო.“ შემდეგ დაამატა: „ალლაჰის შუამავალმა „მუთა ნიქაჰი“ აგვიკრძალა, ახლა ჩვენ აღარ ვმრუშობთ.“

როდესაც შუამავალმა მუჰამმედმა ﷺ ეს ქვეყანა დატოვა, აბდულლაჰ იბნ აბბასი ათი წლის იყო. მან მხოლოდ შემდეგ შეიტყო, რომ ასეთი ქორწინებები აკრძალული იყო და ალლაჰს მიტევება სთხოვა.

მუთა ნიქაჰის ერთ-ერთი ყველაზე გამოკვეთილი მოწინააღმდეგე აბდულლააჰ იბნ ზუბეირი იყო. მან ერთხელ, ერთ ადამიანს, რომელიც ცდილობდა მის ნებადართულად ქცევას, უთხრა: *„მაშინ შეეცადე ამის გაკეთებას! და თუ შენ გაბედავ, ვფიცავ ალლაჰს, ქვებით ჩაგქოლავ.“* *(მუსლიმი ნიქაჰი, გვ. 27)*






სწავლებათა ოთხი დამფუძნებელი ერთნი არიან იმ აზრში, რომ „მუთა ნიქაჰი“ აკრძალულია და ასეთი ქორწინებები არაკანონიერად ითვლება. ეს სხვა არაფერია, თუ არა მრუშობა.

როდესაც ჯაფერ იბნ მუჰამმედს ჰკითხეს „მუთა ნიქაჰის“ შესახებ, მან უპასუხა: „ეს მრუშობაა“ *(იბნი ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, 11-77)*

კეთილშობილმა ომარმა „მუთას“ შესახებ თავისი ქადაგების ბოლოს აღნიშნა: „ვფიცავ ალლაჰს! თუ ვინმე ასეთ ქორწინებაში შევა, მიუხედავად იმისა, რომ ის ალლაჰის შუამავალმა აკრძალა და იმის ოთხ მოწმეს არ მოიყვანს, რომ შუამავალმა აკრძალვის შემდეგ ასეთი ქორწინება ნებადართული გახადა, მე მას ქვებით სასიკვდილოდ ჩავქოლავ! “*(იბნი მაჯე, ნიქაჰი, გვ. 44)*

ისლამის მეცნიერებს მუთას აკრძალვის შესახებ ჰადისების გარდა, არგუმენტად მოჰყავთ ასევე აიათები წმინდა ყურანიდან. კერძოდ ეს ეხება სურა „მუ’მინუნის“ მე-5, მე-6 და მე-7ე აიათებს:

***„და ისინი, რომელნიც თავიანთი ნამუსის დამცველნი არიან!***

***გამოკლებით თავიანთ მეუღლეთა ან რაც მოიპოვეს თავიანთი მარჯვენათი, მაშინ უეჭველად, ეგენი არ გაიკიცხებიან ამისთვის!***

***ხოლო ვინც ამაზე მეტს მოინდომებს, მაშინ ისინი ზღვარგადასულნი არიან!“***







აიათში ნახსენებია ქორწინების ორი სახე, რომლებიც მორწმუნეთათვის ნებადართულია.

1. ცოლები

2. მხევლები

დანარჩენი გზები კი გამოცხადებულია აკრძალულად. იბნ აბბასი ამბობს, რომ ყველა ქორწინება ამ აიათში ნახსენების გარდა, აკრძალულისა. ქალი, რომელიც ასეთ აკრძალულ ქორწინებაში მონაწილე მხარეა, არც კანონიერი ცოლია და არც მხევალი, იგი მრუშია.

ეჭვგარეშეა, რომ „მუთა ნიქაჰი" საზოგადოებაზე ნეგატიურ ზეგავლენას ახდენს:

1. ასეთი ქორწინებები ღუპავს შთამომავლობას, რადგანაც ასეთ ქორწინებაში დაბადებული ბავშვები მთელ დედამიწაზე არიან გაბნეულნი და მათ აღზრდაზე არავინ ზრუნავს. იბადებიან ბავშვები, რომელთაც არც მხარდაჭერა აქვთ და არც სრულფასოვანი მშობლიური აღზრდა. თუ წარმოვიდგენთ, რომ ეს ვაჟიშვილი კი არა ქალიშვილია, კიდევ უფრო სამწუხარო პერსპექტივა იხატება. ასეთ ქორწინებაში დაბადებული ბავშვები ხშირ შემთხვევაში, ქვეცნობიერად თავიანთ მშობლებს ბაძავენ და არ ცდილობენ სრულფასოვანი ოჯახის შექმნას, რაც გარდაუვლად გარყვნილი ცხოვრების წესის მიზეზი ხდება.

2. შეიძლება წარმოიქმნას ისეთი სიტუაციაც, რომ ასეთ ქორწინებაში დაბადებულმა ვაჟიშვილმა საკუთარ დედაზე იქორწინოს ან მამამ ცოლად საკუ-






თარი ქალიშვილი, საკუთარი ქალიშვილის ქალიშვილი ან საკუთარი ვაჟიშვილის ქალიშვილი მოიყვანოს. ნათესაობის განსაზღვრა შეუძლებელი ხდება და ყველაფერი ეს შოკისმომგვრელია.

3. შეუძლებელია ასეთ ქორწინებაში მყოფი მამაკაცის ქონების სამართლიანად განაწილება. ამის მიზეზი არის ის, რომ უცნობია, როგორც მემკვიდრეთა რაოდენობა, ასევე მათი სახელები და საცხოვრებელი ადგილები. ამიტომ მემკვიდრეობის განაწილება ამ დროს შეუძლებელია.

4. ქალებს, რომლებიც ასეთ ქორწინებაში იმყოფებიან, არცთუ იშვიათად, სხვა მამაკაცებთანაც აქვთ კავშირი, რის გამოც სწრაფად კარგავენ ქალურობას, სირცხვილის გრძნობას, კდემამოსილებას და სხვა იმ თვისებებს, რომლებიც წესიერ ქალებს ახასიათებთ. ისინი გადაიქცევიან სურვილის დასაკმაყოფილებელ ობიექტებად, ეს დამღუპველად მოქმედებს ქალის სულიერ და ზნეობრივ სახეზე, ხოლო ჯანსაღი საზოგადოების აღზრდა მხოლოდ მაღალზნეობრივი და კეთილშობილი ქალების მეშვეობით არის შესაძლებელი. ქალებს, რომლებიც ასეთ ქორწინებაში შედიან, არ შეუძლიათ, საზოგადოებას ზნეობრივად სრულფასოვანი შთამომავლობა მისცენ.

დასასრულს, საჭიროა ითქვას, რომ „მუთა ნიქაჰი“ ეს არის ხანჯალი, რომელიც ნებისმიერი ქალის პატივსა და ღირსებაში ერჭობა. ეს არის მისი მორალური და ზნეობრივი დაცემა, რომელიც შემდგომ თაობებში ირეკლება. გამომდინარე აქედან, ისლამის








სწავლულები წმინდა ყურანის აიათებსა და ალლაჰის შუამავლის ჰადისებზე დაყრდნობით მივიდნენ საერთო აზრამდე იმის შესახებ, რომ „მუთა ნიქაჰი“ არის აკრძალული, რითაც ქალები დაიცვეს იმისგან, რომ ისინი მხოლოდ ხორციელი ტკბობის ობიექტები არ ყოფილიყვნენ.

## ჰილლე

ყოველ მამაკაცს უფლება აქვს ერთი და იმავე ცოლთან სამჯერ განქორწინდეს. თუ ქმარი თვის ცოლს სამჯერ გაეყრება, მასზე ხელახალი დაქორწინების უფლება მას აღარ აქვს, მაგრამ თუ მისი ყოფილი ცოლი სხვა მამაკაცზე გათხოვდება და შემდეგ რაღაც მიზეზის გამო მას გაეყრება ან მისი ახალი ქმარი გარდაიცვლება, განსაზღვრული ვადის გასვლის შემდეგ პირველ ქმარს მასზე დაქორწინება შეუძლია. ყველა სხვა შემთხვევაში ასეთი გათხოვება შეუძლებელია.

დროებით ქორწინებას, რომელიც ქალს უფლებას აძლევს თავის პირველ ქმარს დაუბრუნდეს, ჰილლე ეწოდება. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***,,განქორწინება მხოლოდ ორჯერაა (შესაძლებელი). ამის შემდგომ თქვენ ან დაიტოვებთ ცოლებს წესისამებრ ან გაეყრებით კეთილგანწყობით. ნებადართული არ არის არანაირი თქვენს მიერ ნაჩუქარის უკან გამორთმევა, მხოლოდ მაშინ, თუ ორივე მხარეს ეშინია, რომ გადავა ალლაჰის დადგენილ ნორმებს.***






***და თუ თქვენ გეშინიათ, რომ ის ორი ვერ დააკმაყოფილებენ ალლაჰის დადგენილ ნორმებს, მაშინ ცოდვა არაა არც ერთზე იმაში, რომ ქალი თავს გამოისყიდის. ასეთია ალლაჰის დადგენილი ნორმები და არ გადასცდეთ მას. და ვინც გადასცდება ალლაჰის დადგენილ ნორმებს, სწორედ, ისინი არიან ცოდვილნი!"*** *(სურა ბაყარა, აიათი 229)*

ალლაჰის შუამავალი ამბობს:

*„დაე ალლაჰმა დაწყევლოს ის, ვინც ჰილლეს აკეთებს და ის, ვისთვისაც ეს კეთდება." (ებუ დავუდ, ნიქაჰი, გვ. 14)*

კეთილშობილი ომარი ამბობდა: *„ვფიცავ ალლაჰს, ჩემთან რომ ის მოიყვანონ, ვინც ჰილლეს (ქორწინება პირველ ქმართან დაბრუნების მიზნით) აკეთებს და ისიც ვისთვისაც ეს კეთდება, მე ორივეს ქვებით ჩავქოლავდი." (აინი, ტომი IX, გვ. 541)*

ჰილლე პირობა კიარა, სასჯელია, რომელიც დაწესდა იმისათვის, რომ მამაკაცის ღირსება და პატივი არ შეილახოს. ეს ღვთიური სასჯელი იმისათვის დაწესდა, რომ მამაკაცები ქორწინებას ქარაფშუტულად არ მოეკიდნონ და მიზანში უფრო ხანგრძლივი ქორწინება ამოიღონ ამასთან ერთად ჰილლე ინარჩუნებს ქალის ზოგიერთ უფლებასაც. ის არ აძლევს საშუალებას მამაკაცს იეშმაკოს და ქალით მანიპულირება მოახდინოს. მამაკაცისთვის ხომ იმაზე უსიამოვნო არაფერია, როდესაც ხედავს რომ მისი ყოფილი ცოლი სხვაზე თხოვდება და მასთან რჩება.









ისლამში საქორწინო კავშირი სიყვარულსა და ურთიერთგაგებაზეა დამყარებული. დროებითი ქორწინება არაკანონიერად არის მიჩნეული. ისლამი დიდ მნიშვნელობას ანიჭებს მეუღლეებს შორის ოჯახური კავშირების განმტკიცებას, ოჯახური კერის შექმნასა და ბავშვების აღზრდას. ის, ვინც მესამედ გაეყარა, ამ ლამაზ მიზნებს არარაობად აქცევს და არ აფასებს უზენაესის მიერ ბოძებულ ისეთ უდიდეს სიკეთეს, როგორიც ოჯახია. ასეთი წყვილის დასჯად შესაძლოა, მათი ერთად ცხოვრების აბსოლიტური აკრძალვა გახდეს, რადგან მათ თავად მიიყვანეს თავიანთი ქორწინება ისეთ უკიდურესობამდე, როგორიც გაყრაა. ყოველგვარი წინააღმდეგობისა და შეზღუდვის გარეშე ერთი და იგივე წყვილის ქორწინებით შეერთება, მათი გაყრის შემდეგ, განქორწინებათა რიცხვს მხოლოდ გაზრდის. ეს ოჯახურ ურთიერთობებს მხოლოდ ახალ ჭრილობებს მიაყენებს, საზოგადოებაში წესრიგსა და ჰარმონიას დაარღვევს.

## მრავალცოლიანობა

უზენაესი ალლაჰი სურა „ნისას“ მე-3-ე აიათში ბრძანებს:

***„და თუ შიშობთ, რომ სამართლიანად ვერ მოექცევით ობლებს, დაქორწინდით სხვა ქალთაგან იმათზე, ვინც მოგწონთ - ორზე, სამზე, ოთხზე. მაგრამ თუ გეშინიათ, რომ ვერ გაატარებთ მათ შორისაც სამარ-***







***თალს, იქორწინეთ ერთზე ან ვინც თქვენს ხელთ ქვეშ გყავთ. სწორედ, ესაა უფრო ახლოს იმასთან, რომ ზღვარს არ გადახვიდეთ.“***

ამ აიათიდან ნათელი ხდება, რომ ერთზე მეტ ქალზე დაქორწინება არა ბრძანება, არამედ ნებართვაა. ანუ ეს არის არა ბრძანება, რომლის შესრულებასაც აუცილებლად უნდა ვეცადოთ, არამედ ნების დართვა, რომლითაც საჭიროების შემთხვევაში შეგვიძლია ვისარგებლოთ. თუმცა იმისათვის, რომ ამ ნებართვით სწორად ვისარგებლოთ, მამაკაცი უნდა იყოს დარწმუნებული, რომ თავისი ცოლებიდან თითოეულზე თანაბარი სამართლიანობით იზრუნებს.

მამაკაცს, რომელსაც ერთზე მეტი ცოლი ჰყავს, რელიგია ავალდებულებს, თითოეულ მათგანზე ყველა საკითხში თანაბრად იზრუნოს. მას არ შეუძლია, მეორე ცოლთან წავიდეს, თუ რიგი პირველისაა და თითოეულ მათგანთან მან რიგის მიხედვით უნდა იცხოვროს. მან არ უნდა მისცეს უპირატესობა უფრო ლამაზ ან უფრო ახალგაზრდა ცოლს, თუ სხვა ცოლები არცთუ ისე მიმზიდველნი და ახალგაზრდები არიან. იგი ასე არანაირი მიზეზის გამო არ უნდა მოიქცეს. მამაკაცმა მათზე სხვადასხვაგვარად არ უნდა იზრუნოს, როდესაც ეს მათ კვებას, ტანსაცმელსა და საცხოვრებელს ეხება.

ალლაჰის შუამავალი ხომ ამბობდა:

*„თუ ადამიანი ორ ქალზე დაქორწინდა და მათ შორის სამართლიანობას არ იცავს, განკითხვის დღეს,*





*პარალიზებული, ერთ მხარეზე აღმოჩნდება."* *(თაჯი, ტომი II, გვ. 581)*

ამრიგად, ქორწინება რამდენიმე ქალზე სავალდებულოდ არ ითვლება. მუსლიმებისთვის ბევრი არასავალდებულო ბრძანება წარმოადგენს მხოლოდ გამოსავალს უზნეობისაგან გადასარჩენად. მაგრამ არც ქალის და არც მამაკაცის იძულება ამისკენ არ შეიძლება, მამაკაცს შეუძლია ამ ნებართვით ისარგებლოს, მას ასევე შეუძლია, მხოლოდ ერთი ცოლით დაკმაყოფილდეს. ასევე ქალსაც სურვილის შემთხვევაში შეუძლია გაჰყვეს ცოლიან მამაკაცს, ხოლო თუ ეს არ უნდა-შეუძლია უარი თქვას. თუ პირველი ცოლი თანახმა არ არის, რომ მისმა ქმარმა მეორე ცოლი მოიყვანოს, მას ეს შეუძლია საქორწინო ხელშეკრულების დადების დროს განაცხადოს. მაგალითად, ქალს შეუძლია დააყენოს პირობა, რომ იმ შემთხვევაში, თუ ქმარი მეორე ცოლს მოიყვანს, განქორწინების უფლება მას დარჩება, თუ პირველი ცოლი თანახმა არაა ქმრის მეორედ ქორწინებაზე, მამაკაცს მეორე ცოლის მოყვანის უფლება არ აქვს. *(ომერ ნასუჰი ბილმენ, ტომი II, გვ. 114)*

ქვემოთ მოყვანილი აიათიდან გამომდინარეობს, რომ ერთი ცოლით დაკმაყოფილება უფრო მიზანშეწონილად ითვლება:

***„მაგრამ თუ გეშინიათ, რომ ვერ გაატარებთ მათ შორისაც სამართალს, იქორწინეთ ერთზე ან ვინც თქვენს ხელთ ქვეშ გყავთ ..."*** *(სურა ნისა, აიათი 3)*



ის მამაკაცები, რომლებიც რამდენიმე ქალზე ქორწინდებიან, მაგრამ არ შეუძლიათ ყველა მათგანთან მიმართებაში სამართლიანობა დაიცვან, პასუხს უზენაესი ალლაჰის წინაშე აგებენ. ამიტომ ქალმა, რომლის უფლებებიც ირღვევა, შეუძლია სასამართლოს მიმართოს.

ისლამში რამდენიმე ქალზე ქორწინებით მამაკაცთათვის იძულება არ არის.

ხდება ისეც, რომ განქორწინება, მისი არასასურველობის მიუხედავად აუცილებელი ხდება, ასევე საზოგადოების ცხოვრებაში დგება პერიოდები, როდესაც მრავალცოლიანობა ობიექტურ აუცილებლობას წარმოადგენს. სისტემა, რომელიც ასეთი ტიპის პრობლემების არსებობას უგუვებელყოფს, არასიცოცხლისუნარიანია. ზოგჯერ მრავალცოლიანობა ქალისთვის ერთადერთი მხსნელი ხდება. მაგალითად, იმ ქალის ქმარი, რომელსაც ავადმყოფობის ან დაბადებიდან უშვილობის გამო, არ შეუძლია ქორწინებაში მასზე დაკისრებული მოვალეობების შესრულება, მას ან გაეყრება ან კავშირების ძებნას გვერდზე დაიწყებს. ორივე შემთხვევაში, ეს პრობლემის არასასურველი და მიუღებელი გადაწყვეტაა, როგორც მისთვის, ასევე მისი ქმრისთვის.

სხვა შემთხვევა, როდესაც მრავალცოლიანობა აქტუალობასა და აუცილობლობას იძენს, ომის შემდგომი პერიოდია. როგორც ცნობილია, ომის შემდეგ ქალების რაოდენობა გაცილებით აჭარბებს მამაკაცებისას და მრავალცოლიანობა ასეთ სიტუაციაში









უზნეობისა და გარყვნილების წინააღმდეგ ეფექტურ მეთოდად ითვლება.

მაშ ასე, მრავალცოლიანობა არ არის წესი, რომელსაც ყოველთვის უნდა მივმართოთ, თუმცა ეს არის ზომა, რომელიც განსაკუთრებულ შემთხვევებში შეგვიძლია გამოვიყენოთ.

აქამდე ჩვენ ვცდილობდით გვეჩვენებინა, თუ როგორ საპატიო ადგილზე აყენებს ჩვენი რელიგია ქალებს და თითოეული მათგანის როგორ უფლებებს აღიარებს. ახლა კი ჩვენ გვინდა მოგითხროთ იმ უმშვენიერესი ქალების შესახებ, რომლებიც ჩვენი ქალიშვილებისათვის გაუფერმკთალებელი მაგალითები არიან. ასევე იმის შესახებ, თუ რა უნდა იცოდნენ ჩვენმა ქალიშვილებმა დაქორწინების წინ.

## ალლაჰის შუამავლის მრავალცოლიანობის მიზეზები

პირველად ალლაჰის შუამავალმა 25 წლის ასაკში დაქორწინდა. მის პირველ ცოლს, ქვრივ ხატიჯეს, პირველი ქორწინებიდან ბავშვები ჰყავდა. მათ ერთად 25 ბედნიერი წელი იცხოვრეს. შუამავალმა ამ ქალს თავისი ცხოვრების საუკეთესო წლები მისცა და მის სიცოცხლეში სხვა ქალზე არ დაქორწინებულა.

ხატიჯეს შემდეგ მისი ცოლი 50 წლის მარტოხელა ქვრივი სევდა გახდა. აიშესა და მარიას გარდა მისი ყველა ცოლი ან ქვრივი იყო ან ქმარგანაშვები,







როგორც უკვე ითქვა 53 წლის ასაკამდე ალლაჰის შუამავალს მხოლოდ ერთი ცოლი ჰყავდა. მისი მრავალცოლიანობა სიცოცხლის უკანასკნელ, მედინის პერიოდზე მოდის. ამისთვის არსებობდა მეტად მნიშვნელოვანი სოციალური, პოლიტიკური, ზნეობრივი და რელიგიური მიზეზები.

საჭიროა ითქვას, რომ მრავალცოლიანობა შუამავალს არ შემოუღია. ის მსოფლიოს სხვადასხვა ნაწილში, მათ შორის არაბეთის ნახევარკუნძულზე, ისლამის მოსვლამდეც არსებობდა. ერთის მხრივ ისლამი ქალს ბევრ უფლებას ანიჭებს, მაგრამ მეორეს მხრივ, იძლევა ერთზე მეტ ქალზე დაქორწინების რეკომენდაციას, თუ ამის აუცილებლობა არსებობს, ხოლო ზოგიერთ შემთხვევაში მრავალცოლიანობას სამართლიანობის დაცვის პირობად აყენებს.

როდესაც ის აიათი გარდმოვლინდა, რომელიც ცოლების რიცხვს ოთხამდე ზღუდავდა, ალლაჰის შუამავალი ცხრა ქალზე იყო დაქორწინებული. ისინი, რომლებიც ოთხზე მეტ ქალზე იყვნენ დაქორწინებულნი იძულებულნი იყვნენ, ამოერჩიათ და მხოლოდ ოთხი დაეტოვებინათ.

ალლაჰის შუამავლის ცოლებს, როგორც ყველა მართლმორწმუნის დედებს განქორწინების შემთხვევაში სხვა მამაკაცების ცოლად გახდომა არ შეეძლოთ, ამიტომ ისინი განწირულნი იყვნენ სიცოცხლის ბოლომდე უქმროდ დარჩენილიყვნენ. როდესაც შუამავალმა თითოეულ მათგანს განქორწინება შესთავაზა, ამაზე თანხმობა არცერთმა მისცა. ამ მიზეზის გამო მას ნება მიეცა ყველა ისინი თავის ცოლებად დაე-







ტოვებინა. *(ჰაირედდინ ქარამანი, ისლამდა ქადინ ვე აილე)*

რელიგიური საკითხების ცოდნა ქალებსაც ისევე აინტერესებდათ, როგორც კაცებს. ალლაჰის შუამავლის თანამიმდევართა ნახევარი, ქალები იყვნენ. მათ ასევე აინტერესებდათ ისლამის იმ დოგმების ცოდნა, რომლებიც ოჯახს ეხებოდა. კაცობრიობის სიამაყის ცოლებმა მუსლიმი ქალების განათლებასა და აღზრდაში უდიდესი როლი შეასრულეს. ხოლო იმ საკითხებში, რომლებიც უშუალოდ ქალებს ეხებოდა, ალლაჰის შუამავალმა თავისი ცოლები მათი ცოდნის წყაროდ გახადა.

მაშინაც კი, როდესაც ქალები კითხვებით მასთან მიდიოდნენ, იგი მათ საკუთარ ცოლებს გადაულოცავდა ხოლმე. თუმცა ყოველთვის და ყველაფერში ერთ ქალს ასეთი პასუხისმგებლობის აღება არ შეეძლო. ბევრ საკითხში, მათი უკეთ ახსნის მიზნით, აუცილებელი იყო სხვადასხვა თვალსაზრისის გათვალისწინება. ამიტომ იმის ზუსტად გადმოსაცემად, რაზეც ალლაჰის შუამავალი საუბრობდა, მისი ცოლების დახმარება აუცილებელი იყო.

მახვილი ჭკუისა და კარგი მეხსიერების მქონე აიშეს, როგორც სხვას კარგად არავის ესმოდა შარიათის ბევრი საკითხის არსი, განსაკუთრებით ისეთების, რომლებიც, უშუალოდ, ქალებს ეხებოდა. ალლაჰის შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, მრავალი წლის განმავლობაში იგი მუსლიმ ქალებს დარიგებებს აძლევდა. მან შარიათის საფუძვლების შემუშავებაში ფასდაუდებელი წვლილი შეიტანა. სწორედ ეს ჰქონდა ალლაჰის შუამავალს მხედველობაში, როდესაც






ამბობდა: *„თქვენი რელიგია აიშესთან შეისწავლეთ!“* აიშეზე ქორწინების სხვა სიბრძნე მდგომარეობდა იმაში, რომ ის ალლაჰის შუამავლის განუყრელი მეგობრისა და თანამიმდევრის აბუ - ბაქრის ქალიშვილი იყო. ის, რომ ალლაჰის შუამავალს აიშე ძალიან უყვარდა, აიხსნება იმით, რომ აბუ ბაქრის ქალიშვილი ადვილად, მაგრამ წარმოუდგენელი სიღრმით აღიქვამდა ყველაფერს, რასაც მეუღლე რელიგიური შესახებ უყვებოდა.

მიუხედავად იმისა, რომ ზეინაბი და საფიე აიშეზე გაცილებით ლამაზნი იყვნენ, პირველი, ვისი სახელითაც, ხშირ შემთხვევაში, ჰადისებია გადმოცემული, სწორედ ალლაჰის შუამავლის საყვარელი ცოლია.

მის თითოეულ ცოლს ჰქონდა თავისი ისტორია და ცალკე მიზეზი, რის გამოც მან მათზე იქორწინა.

ზოგიერთებზე იგი დაქორწინდა იმიტომ, რომ ისლამის სახელით მათ მიერ გადატანილი ათასგვარი გაჭირვებისა და შევიწროების გამო, მათი დაჯილდოება უნდოდა. ეს იყო უმმუ სელემეზე, ჰაბიბესა და სევდაზე მისი ქორწინებების მიზეზი. ეს ქალები ისლამის გულისთვის ეთიოპიაში გადასახლდნენ და დაკარგეს რა თავიანთი ქმრები, დაქვრივდნენ. სხვა მიზეზი, რის გამოც ალლაჰის შუამავალი დაქორწინდა, იყო ის, რომ მას ძალიან სურდა ცოლების თანატომელები ისლამისკენ მიეზიდა და არსებული მტრობის ცეცხლი ჩაექრო. სწორედ ამიტომ იქორწინა მან საფიესა და ჯუვეირეზე.

აიშეზე და ჰაფსაზე ალლაჰის შუამავალმა მათ მშობლებთან (აბუ ბაქრსა და ომართან) ნათესაური კავშირების დამყარების მიზნით იქორწინა.









იქიდან გამომდინარე, რომ სიცოცხლის საუკეთესო წლები შუამავალმა მხოლოდ ერთ ქალთან გაატარა და მის სიცოცხლეში სხვა ცოლი არ მოუყვანია, არ არის საჭირო ვივარაუდოთ, რომ მისი შემდგომ მრავალცოლიანობას ანგარებიანი მიზეზები ჰქონდა.

ხოლო იმის გაგება, თუ როგორი მაღალი მიზნები იდგა ყველა ამ ქორწინების უკან, მხოლოდ იმათ შეუძლიათ, რომლებსაც რწმენა ძვალსა და რბილში აქვთ გამჯდარი.

ალლაჰის შუამავლის მრავალცოლიანობა მხოლოდ ხორციელი კმაყოფილების მიზნით, რომ იყოს განპირობებული, როგორც ამას არაკეთილმოსურნენი ამტკიცებენ, იგი თავისი სიცოცხლის საუკეთესო წლებს, თავისზე 15 წლით უფროს, თანაც ქვრივ და პირველი ქორწინებიდან ბავშვებიან ქალს არ მიუძღვნიდა.

ის შეზღუდული ადამიანები, რომლებიც ქორწინებაში მხოლოდ ხორციელი ვნების დაკმაყოფილებას ხედავენ, ვერასოდეს გაიგებენ ასეთი ქმედებების ჭეშმარიტ მოტივაციას. ასეთი ადამიანების გული და გუნება დაკავებულია მხოლოდ ვნებებითა და სურვილებით, სწორედ ამიტომ აკეთებენ ისინი ასეთ უსამართლო და შეურაცხმყოფელ დასკვნებს, რაც პირველ რიგში, მათივე სიბნელესა და უხამსობას ააშკარავებს.

p







## ჩვენი გამოჩენილი ქალები

მთელი ისტორიის განმავლობაში ქალი ოჯახურ ცხოვრებაშიც და უზენაესი ალლაჰის სამსახურშიც უდიდესი თვითშეწირვის სიმბოლოდ რჩებოდა. ამიტომ ჩვენ მიზანშეწონილად ჩავთვალეთ ალლაჰის გზაზე ქალების უმწიკვლო და უბადლო სამსახურის რამდენიმე მაგალითის მოყვანა.

### ამინე

ალლაჰის შუამავლის დედა – ამინე ვეჰბი ბინ აბდულმენაფის ქალიშვილი, ყურაიშთა ტომის - ბენი ზუხრას საგვარეულოს წარმომადგენელი იყო. იგი მექაში დაიბადა. მისი მამა - ვეჰბი თავისი ტომის მმართველი იყო. მისმა ქალიშვილმა შესანიშნავი აღზრდა მიიღო. ამინეს სილამაზითა და აღზრდით ყურაიშთა შორის ბადალი არ ჰყავდა. ის ყურაიშთა ტომის ყველა ქალიშვილს თავისი წარმომავლობის კეთილშობილებით აღემატებოდა. ამინესა და მისი ქმრის- აბდულლაჰის საგვარეულოები ერთი საერთო წინაპრიდან იღებს სათავეს. როდესაც მას თოთხმეტი წელი შეუსრულდა, იგი ცოლად ყველაზე გამორჩეულ ყურაიშ ახალგაზრდას, აბდულლაჰ ბინ აბუმუტტალიბს გაჰყვა. ეს ქორწინება ძალიან ბედნიერი და ჰარმონიული აღმოჩნდა, მაგრამ ის ხანგრძლივი არ იყო. ქორწინებიდან რამდენიმე ხნის შემდეგ, აბდულლაჰი,









როდესაც დამასკოდან სავაჭრო საქმეებით ბრუნდებოდა, მედინაში 25 წლის ასაკში გარდაიცვალა. ქმრის სიკვდილი ახალგაზრდა ქალისთვის სამყაროს დანგრევის ტოლფასი იყო. მის ერთადერთ ნუგეშად ის ობოლი, აბდულლაჰის ვაჟიშვილი, რჩებოდა, რომელსაც იგი გულით ატარებდა და ეს ობოლი სამყაროსთვის წყალობად მოვლენილი, ალლაჰის უკანასკნელი შუამავალი, მუჰამმედი იყო.

დადგა შუამავალი მუჰამმედის დაბადების დრო. 571 წლის 20 აპრილს, რომელიც რებიულევველის თვის მეთორმეტე დღეზე მოვიდა, ორშაბათ დღეს, დილით მთელი სამყარო სინათლით აივსო. ალლაჰის შუამავლის დაბადებამ ამინე ძალიან გაახარა. იგი იკრავდა რა ახალშობილს გულში და ცდილობდა გადატანილი მწუხარება დაევიწყებინა.

ალლაჰის შუამავლის დეიდა მისი დაბადების შესახებ ასე ჰყვებოდა: „მუჰამმედის დაბადების დროს მთელი სამყარო ნათელით აივსო. ის ჭიპმოჭრილი და წინდაცვეთილი დაიბადა. ამინე მეტად აღარ გათხოვილა. როდესაც იგი 20 წლის იყო და აბდულააჰის სასაფლაოდან ბრუნდებოდა სოფელ ებვაში, რომელიც მედინასა და მექქას შორის მდებარეობს, გარდაიცვალა. იგი იქვე იქნა დაკრძალული.

მუჰამმედ ﷺ მაშინ მხოლოდ ექვსი წლის იყო. სიცოცხლის უკანასკნელ წუთებში ამინემ თავისი პირმშო გულში ჩაიკრა და უთხრა: „ყველა ცოცხალი კვდება, ყველაფერი ახალი ძველდება, ყველაფერი ძველი მიდის, ასევე, ერთხელ, მეც მოვკვდები, მაგრამ ასე წმინდად და ღვთიურად დაბადებული ბავშვის სახელი არასოდეს მოკვდება.“ ამის თქმის შემდეგ მან სამუ-







დამოდ დახუჭა თვალები. ახლა უკვე დედის გარეშეც დარჩენილი ალლაჰის შუამავალი, მექაში მოახლე უმმუ აიმანთან ერთად დაბრუნდა, რომელიც მათ მგზავრობის დროს აცილებდა. ბედის ამ ქარტეხილში რაღაც სიბრძნეც იმალებოდა. ბიჭი თავისი მეურვეობის ქვეშ ჯერ ბაბუამ, ხოლო შემდეგ ბიძამ აიყვანა.

შუამავლის მშობლები იბრაჰიმის რელიგიას მისდევდნენ. ისინი მორწმუნენი იყვნენ.

ამინეს, როგორც შუამავლის დედას, განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ისლამის ისტორიაში. მას წილად ისეთი პატივი ხვდა, რომელიც არც მანამდე და არც შემდეგ არცერთ ქალს არ რგებია. მან დაბადა ალლაჰის უკანასკნელი შუამავალი, რომელიც ყველა სამყაროსთვის მოვლენილი იქნა, როგორც წყალობა. დაე, უზენაესმა ალლაჰმა დალოცოს ყველა მშობელი დედა.

## ხატიჯე

ხატიჯე არის ალლაჰის შუამავლის პირველი ცოლი, პირველი მუსლიმი ქალი და ყველა მართლმორწმუნის დედა. მისი მამა - ჰუვეილიდი ყურაიშთა შორის გამოჩენილი და უმდიდრესი პიროვნება იყო. მისი დედის სახელი იყო ფატმა. კეთილშობილური წარმომავლობისა და სრულყოფილი ზნის გამო ხატიჯეს „წმინდა“-ს ეძახდნენ.

მართლმორწმუნეთა დედა, ხატიჯე დაახლოებით 555 წელს მექქაში დაიბადა. მას ალლაჰის შუამავალთან საერთო წინაპრები ჰყავდა, მამის მხრიდან - ყუ-








საის, ხოლო დედის მხრიდან - ლუაის საგვარეულოდან.

ამრიგად, ხატიჯე წარმოშობილი იყო უმდიდრესი, უკეთილშობილესი და ყველასთვის პატივსაცემი ოჯახიდან. იგი იყო ლამაზი, ჭკვიანი, ღვთისმოსავი და პატიოსანი ქალი. ის ცნობილი იყო თავისი შორსმხედველობითა და მახვილი ჭკუით. დაკავებული იყო ვაჭრობით. გაიგო რა მუჰამმედის პატიოსნებისა და ზნეობრიობის შესახებ, მან იგი დაიქირავა და სავაჭროდ სირიაში გააგზავნა. იგი ქვრივი იყო, ყურაიშთა ტომის დიდებულებს მისი ცოლად მოყვანა ეწადათ, მაგრამ ხატიჯეს გული ვერავინ დაიპყრო. ყველა ის თვისება და უფრო მეტიც, რომელიც მას უნდოდა ცხოვრების თანამგზავრში ეპოვა, მუჰჰამედში ნახა. მალე ხატიჯეს წილად ხვდა ბედნიერება ალლაჰის შუამავლის ცოლი და ყველა მართლმორწმუნის დედა გამხდარიყო. გახდა რა ალლაჰის შუამავლის პირველი საყვარელი ცოლი მან მიიღო მეტსახელი „უდიდესი.“

როდესაც შუამავალი მუჰამმედი პირველად დაქორწინდა, იგი 25, ხოლო ხატიჯე 40 წლის იყო. ხატიჯეს პირველი ქორწინებიდან შვილები ჰყავდა. ალლაჰის შუამავალმა მასთან ერთად სუფთა და სამაგალითო ცხოვრება განვლო. ხატიჯეს მუჰამმედისგან ორი ვაჟი და ოთხი გოგო გაუჩნდა. მათი პირველი შვილი ვაჟი იყო, რომელსაც ყასიმი დაარქვეს. სწორედ ამიტომ უწოდეს მუჰამმედ შუამავალს „ებულ ყასიმი.“ მათი ქალიშვილებიდან ყველაზე უფროსი ზეინაბი, ხოლო უმცროსი ფატმა იყო. ეს უკანასკნელი ალლაჰის შუამავლის ყველაზე საყვარელი შვილი






იყო, იგი მაშინ დაიბადა, როდესაც 40 წლის მამამისზე პირველი ზეშთაგონება გარდმოვლინდა. სამწუხაროდ, ალლაჰის შუამავლის ორივე ვაჟი ჯერ კიდევ ჩვილ ასაკში გარდაიცვალნენ, ქალიშვილებმაც ეს ქვეყანა მამაზე ადრე დატოვეს, მხოლოდ ფატმამ დატოვა ნახევარი წლის შემდეგ ეს ქვეყანა. იგი ცოლად ალის ჰყავდა. ალლაჰის შუამავლის დალოცვილი გვარი ფატმას საშუალებით გაგრძელდა. მისი ქალიშვილი ზეინაბი ცოლად ჰყავდა რაბი ელ-ასის ვაჟს, ხოლო რუყიე და უმმუ გულსუმი ოსმანს. საქმე იმაშია, რომ როდესაც რუყიე გარდაიცვალა, ალლაჰის შუამავალმა თავის ერთ-ერთ საჰაბეს კეთილშობილ ოსმანს, ცოლად მეორე ქალიშვილი უმმუ გულსუმი შერთო. სწორედ ამიტომ მიიღო ოსმანმა მეტსახელი „ზინნურეინი“( ორი შუქის მფლობელი).

ხატიჯეს მეუღლე ძალიან უყვარდა და შუამავლობამდე მას მძლავრ მატერიალურ და მორალურ მხარდაჭერას უწევდა. იგი ალლაჰის შუამავლისთვის ახალი ძალების წყარო იყო და მისთვის არც ქონებასა და არც სულს იშურებდა. ხატიჯე ცდილობდა მასთან ყველა სიძნელის გაზიარებასა და შექმნილი სიტუაციიდან გამოსავლის პოვნას. უწევდა მხარდაჭერას და დახმარებას ალლაჰის შუამავალს წარმართების თავდასხმების გამკლავებაში. არაფერზე მას არ უჩიოდა, და ცდილობდა საყვარელ მეუღლეს ყველაფერში გამოდგომოდა. რასაც მას ქმარი ეტყოდა, ის ყველაფერს სიტყვის შეუბრუნებლად ასრულებდა. ხატიჯეს დამოკიდებულება ალლაჰის შუამავალთან აღსავსე იყო უღრმესი პატივისცემით. ჭეშმარიტების









გზაზე მან მთელი თავისი ქონება შესწირა, გამოავლინა სულის სისუფთავე და ამაღლებულობა.

როდესაც ალლაჰის შუამავალი ჰირას გამოქვაბულიდან შიშით შეპყრობილი დაბრუნდა და იკითხა: „ვინ დამიჯერებს ახლა მე, ხატიჯე?“ ამ ღვთისმოსავმა ქალმა უპასუხა: „ვფიცავ ალლაჰს! ის შენ არასოდეს შეგავიწროვებს და მიგატოვებს, შენ ხომ ყოველთვის მხარს უჭერ ნათესაურ კავშირებს, ეხმარები, რომელთაც საკუთარ საქმეებთან გამკლავება არ შეუძლიათ, ეხმარები ასევე ღარიბებსა და უსახლკაროებს. იღებ სტუმრებს და ხელს უწყობ სამართლიანობის დამყარებას. ოჰ, ალლაჰის შუამავალო! მე პირველი დაგიჭერ მხარს იმაში, რითაც შენ მოვლენილი ხარ. შენ კი მომიწოდე შენი ბატონის გზაზე.“ ასე, რომ ხატიჯე გახდა პირველი ადამიანი, რომელმაც მხარი დაუჭირა ალლაჰის შუამავალს და მისი შუამავლობის მისია ირწმუნა.

შუამავალს ხატიჯე ძალიან უყვარდა. იგი მის დახმარებასა და ერთგულებას ძალიან აფასებდა. ის ამბობდა: „მაშინ, როდესაც ყველამ ზურგი მაქცია, მან ჩემი დაიჯერა. მაშინ, როდესაც ყველა მატყუარად მთვლიდა, მან ჩემი სიტყვები დაადასტურა. მაშინ, როცა ყველა ცდილობდა ჩემთან არაფერი საერთო ჰქონოდა, იგი მე თავისი ქონებითა და სულით დამეხმარა. მისგან უზენაესმა ალლაჰმა შვილები მომცა!“

ალლაჰის შუამავალმა ხატიჯესთან ერთად ბედნიერებასა და ურთიერთგაგებაში 25 წელი იცხოვრა. ეს ოჯახი მისაბაძი მაგალითია მთელი კაცობრიობისთვის. იგი ხატიჯეთი ყველაფრით იყო კმაყოფილი. იგი მას სულიერი სიღრმის, სიფაქიზისა და გა-







მჭრიახობისთვის აფასებდა. და მაშინაც კი, როდესაც უკვე მიღებული იყო რამდენიმე ქალზე დაქორწინება, იგი ცხოვრებას მხოლოდ ხატიჯესთან განაგრძობდა. მისი გარდაცვალების შემდეგ შუამავალი საყვარელ მეუღლეს ყოველთვის ახსენებდა. როდესაც მის რომელიმე ნათესავს ნახავდა, მოწიწებით დგებოდა და გვერდით ისვამდა. როდესაც მას ფული ჰქონდა, მის ნაწილს ყოველთვის მათ უგზავნიდა. როდესაც ყურბანს შესწირავდა ხორცის მნიშვნელოვან ნაწილს ხატიჯეს ნათესავებს უგზავნიდა. ხატიჯემ მის მეხსიერებაში ყველაზე ნათელი მოგონებები დატოვა. ხატიჯე 620 წელს 65 წლის ასაკში გარდაიცვალა. იგი დაკრძალულია მექქაში ჯენნეთულ-მუალლაში.

როდესაც ხატიჯე იმ ქვეყანად წავიდა, ალლაჰის შუამავალი 50 წლის იყო. საყვარელი ცოლის გარდაცვალებამ იგი შეაძრწუნა, მისი გული მწუხარებისგან იპობოდა.

ალლაჰის შუამავალი აიშეზე ამბობდა: *„იგი ქალთაგან საუკეთესოა.“* აიშე აღნიშნავდა: *„ყველა ქალზე მეტად შუამავალზე ხატიჯეს გამო ვეჭვიანობდი:“*

დაე, უზენაესმა ალლაჰმა ჩვენი ოჯახებიც ისეთივე ბედნიერებითა და ურთიერთგაგებით დააჯილდოვოს, როგორც ეს ალლაჰის შუამავლისა და ყველა მართლმორწმუნის დედის ხატიჯეს მადლმოსილ ოჯახში იყო.









## აიშე

აიშე ალლაჰის შუამავლის საყვარელი ცოლი და აბუ ბაქრის ქალიშვილი იყო. მამამისი სულის სიდიადითა და ზნეობრივი ალმატებულებით კაცობრიობის სიამაყის შემდეგ მთელ სამყაროში მეორე ადამიანია.

დედამისი უმმუ - რუმანი ყველასთვის პატივსაცემი ქალი იყო. მის საგვარეულოს ალლაჰის შუამავლთან საერთო წინაპრები ჰყავდა. "თავის ნაწარმოებში სახელწოდებით „მიშყათი" ალი ულ-ყარი წერს: „ ესმა, აიშეს და ჰიჯრის დროს 27 წლის იყო. იგი აიშეზე ათი წლით უფროსი იყო, გამომდინარე აქედან, დაზე ათი წლით უმცროსი აიშე ჰიჯრის დროს 17 წლის იყო."

როდესაც აიშე 14 წლის იყო, იგი ალლაჰის შუამავალზე დანიშნეს. სამი წლის შემდეგ ისინი მედინაში გადასახლდნენ, ხოლო როდესაც მას 18 წელი შეუსრულდა, ჰიჯრის პირველ წელს ისინი დაქორწინდნენ. მათი ქორწინება ღვთიური ბრძანებით შედგა. ერთ-ერთ ჰადისში, რომელიც თავად აიშემ გადმოსცა, ნათქვამია, რომ ჯებრაილ მთავარანგელოზმა შუამავალს აბრეშუმში გახვეული აიშეს გამოსახულება მიუტანა და აცნობა: *„ეს შენი მეუღლეა როგორც ამ ქვეყანაზე ასევე სამუდამო სამყოფელში."* ისინი ერთად 8 წლის განმავლობაში, ალლაჰის შუამავლის გარდაცვალებამდე ცხოვრობდნენ.

შუამავალმა აიშე ძალიან შეიყვარა. აბუ ბაქრის ქალიშვილი ღვთისმოსავი და ძალიან მორცხვი იყო, რის გამოც ხშირად წითლდებოდა. სწორედ ამიტომ შეარქვეს მას „ჰუმეირა"(წითელლოყება). ალლაჰის







შუამავალი ხშირად ამბობდა: *„თქვენი რელიგიის ნახევარი ამ ჰუმეირასაგან ისწავლეთ".* თავის უკანასკნელი ავადმყოფობის დროს იგი სხვა ცოლების თანხმობით აიშეს სახლში დარჩა. იქ გააკეთა მან თავისი უკანასკნელი ამოსუნთქვა და იქვე დაკრძალეს. „ჰუჯრეი-საადეთი" (ბედნიერების ოთახი), რომელშიც ახლა მისი საფლავია - სწორედ აიშეს ოთახია.

როდესაც იგი გარდაიცვალა, აიშე ძალიან ახალგაზრდა იყო. ის ყველა მართლმორწმუნის დედა გახდა, თითოეული მუსლიმანის გულში საპატიო ადგილი დაიკავა. ომარის, ოსმანისა და ალის მმართველობის დროს იგი საყოველთაო პატივისცემით სარგებლობდა.

აიშე, იყო რა ძალიან მახვილგონიერი და ნიჭიერი ბავშვი, ცოდნა ჯერ კიდევ მცირე ასაკში მიიღო. იგი ფენომენალურ მეხსიერებას ფლობდა. რაიმეს დავიწყება, რომელიც ბევრი ადამიანისთვის არის დამახასიათებელი, მისთვის წარმოუდგენელი იყო. იგი არასდროს ივიწყებდა იმას, რაც ერთხელ გაიგონა ან ისწავლა. ამიტომ როგორც ისლამის ისტორიისთვის, ასევე ისლამური მეცნიერებებისთვის მის მიერ გადმოცემული ჰადისების უდიდესი მნიშვნელობა შეუფასებელია. ფლობდა რა ამ მეცნიერებებში ყოვლისმომცველ უნიკალურ ცოდნას, მან ისინი ბევრ ადამიანს შეასწავლა.

იმ ადამიანთა შორის, რომლებმაც ჰადისები გადმოსცეს, აიშეს განსაკუთრებული ადგილი უკავია. ის იმ ექვს ადამიანში შედის, რომლებმაც ყველაზე მეტი ჰადისი გადმოსცეს. მის მიერ 2210 ჰადისია გადმოცემული და შარიათის წესების ერთი მეოთხედი ნაწილი,









სწორედ მის მიერ გადმოცემულ ჰადისებზეა დაფუძნებული.

მის მიერ ალლაჰის შუამავლის ცხოვრების დაწვრილებით და ცოცხლად გადმოცემის წყალობით, მუსლიმანებს საშუალება მიეცათ „ასრი საადეთი“-ის (ისლამის აყვავების) ეპოქაში ჩაძირულიყვნენ. სწორედ მან აღწერა დაწვრილებით მექასა და მედინაში ჰიჯრამდე და ჰიჯრის შემდეგ შუამავალს ცხოვრების წესი და ქცევები.

აიშე - ისლამის სამართლის ერთ-ერთი ფუძემდებელია. იგი იმდენად ძლიერი იყო ამ სფეროში, რომ თავად შეეძლო ფეთვების (პასუხები ისლამთან დაკავშირებულ კითხვებზე) გამოცემა. მან ისლამის სამართლის ერთი მესამედი ჩამოაყალიბა, იყო იმ პერიოდის შვიდი ცნობილი მეცნიერ-სამართალმცოდნედან ერთ-ერთი, მისცა მრავალი დასკვნა ქალებთან დაკავშირებულ საკითხებში. გამოსცა ფეთვები ჰალიფების აბუ - ბაქრის, ომარისა და ოსმანის მმართველობის დროს. ყოველთვის, როდესაც სამართლებლივ საკითხებში სიძნელეები წარმოიქმნებოდა, მეცნიერები აიშეს მიმართავდნენ.

აიშემ, რომელიც თავად იყო ბედირის, უჰუდისა და ჰენდექის ომების მონაწილე, ამ ბრძოლების ცალკეულ მომენტებისა და ომებში მუსლიმანთა მდგომარეობის შესახებ მრავალი ჰადისი გადმოსცა. მისგან მივიღეთ არცთუ ისე ცოტა ჰადისი იმის შესახებ, თუ როგორ ეზიარა ისლამს ბევრი ცნობილი საჰაბე. სიცოცხლეში ის ცოცხალი ისტორია იყო. აიშე ფლობდა ფენომენალურ მეხსიერებას, ამიტომ არც მოვლენებს და არც სიტყვებს არასოდეს ივიწყებდა.







აიშე მონაწილეობდა მედინაში გამართულ ყველა ბრძოლაში და სხვა ქალების მსგავსად, ავადმყოფებსა და დაჭრილებს უვლიდა, ხოლო, როდესაც ალლაჰის შუამავალი უჰუდის ბრძოლაში წარმართების მიერ ნასროლი ქვებით დაიჭრა, მას მადლმოსილ სახეზე სისხლდენა, სწორედ, აიშემ შეუჩერა.

## შემთხვევა ცილისწამებასთან დაკავშირებით

ცნობილია, რომ აიშე შუამავალთან ერთად ბენი მუსთალიქის ბრძოლაშიც მონაწილეობდა. ომის დროს ფარისევლები ცდილობდნენ მისთვის ცილი დაეწამათ. ხმები მთელ ოლქში გავრცელდა. მალე ამ ცილისწამების შესახებ აიშესთვისაც გახდა ცნობილი, იმას, რაც ამის შემდეგ ხდებოდა, იგი თავად აღწერს: „წარმოდგენაც არ მქონდა, რომ ვინმეს შეეძლო, ჩემზე ასეთი ხმები გაევრცელებინა და რაც უფრო მეტს ვფიქრობდი, მით უფრო მიმძიმდა ჩემი მდგომარეობა. ერთი ავადმყოფობისგან თავის დაღწევა ვერ მოვასწარი და უკვე მეორე შევიძინე".

მე სახლში დავბრუნდი, მალე ალლაჰის შუამავალიც მოვიდა, მომესალმა და მკითხა, ავადმყოფობის საქმე როგორ არისო, მე მამის სახლში დასაბრუნებლად მისგან ნებართვა ვითხოვე. მან ნება დამრთო და მე წავედი. ძალიან მინდოდა გავრკვეულიყავი იმაში, რაც ჩემს გარშემო ხდებოდა. დედას, უმმუ რუმას ვკითხე: ,,დედიკო, როგორ შეეძლოთ ადამიანებს ყველაფერი ასეთი სახით წარმოედგინათ?"მან მიპასუხა: „ნუ სწუხხარ შვილო! ნუ ჩაგრავ საკუთარ თავს ასეთი









სულელური აზრებით, შეუძლებელია, რომ ასეთ ლამაზ და ქმრის საყვარელ ქალზე ადამიანები არაფერს ლაპარაკობდნენ“.

„როგორ შეიძლებოდა ასეთი რამ ვინმეს თავში მოსვლოდა!“-ვუპასუხე მას. ეს ღამე სახლში გავატარე. თვალი არ მომიხუჭავს, დილამდე ვტიროდი.

გავიდა ერთი თვე. ამ დროის განმავლობაში ალლაჰის შუამავალი ჩვენს სანახავად არც ერთხელ მოსულა. ბოლოს ის მოვიდა, მოგვესალმა და ჩემს გვერდით დაჯდა. მან უზენაეს ალლაჰს ქება-დიდება აღუვლინა. ამ დღემდე სულ ვტიროდი, მაგრამ როდესაც მისი ხმა გავიგონე, ტირილი შევწყვიტე. იგი ჩემსკენ მოტრიალდა და მითხრა:

*„აიშე, შენზე რაღაც მითხრეს. თუ შენ ისეთი არ ხარ, როგორც შენზე ლაპარაკობენ, სულ მალე უზენაესი ალლაჰი ამას გააცხადებს. თუ შენ ცოდვილი ხარ მოინანიე და გამჩენ ალლაჰს პატიება შესთხოვე! ის ხომ ყოველთვის პატიობს მას, ვინც ინანიებს და მას შენდობას თხოვს“.*

*მე ვუპასუხე: „ვფიცავ უზენაეს ალლაჰს, ის რაც თქვენ გაიგეთ, სიცრუეა. ალლაჰმა იცის, რომ მე ცუდი არაფერი გამიკეთებია. და თუ მე ვიტყვი, რომ ეს ჩავიდინე, ვიცრუებ და საკუთარ თავს ცილს დავწამებ.*

შემდეგ ჩემს ოთახში წავედი. მე სულ ველოდი, რომ გამჩენი ალლაჰი გამამართლებდა, მე ხომ საკუთარ უდანაშაულობაში დარწმუნებული ვიყავი. მაგრამ მე არ ვიყავი დარწმუნებული იმაში, რომ ჩემთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი გარდმოავლენდა აიათებს, რომლებშიც ჩემზე იქნებოდა ნათქვამი და ეს აიათები განკითხვის დღემდე განმეორდებოდა.







მე მხოლოდ ვიმედოვნებდი, რომ ალლაჰის შუამავალი სიზმრად ნახავდა ნიშანს, რომელიც ჩემს უდანაშაულობაზე მიუთითებდა. შუამავალი ჯერ კიდევ არ წამომდგარიყო ადგილიდან და ოთახიდან არც არავინ გასულიყო, მისი გამომეტყველების მიხედვით აშკარა იყო, რომ გარდმოვლენას იწყებდნენ ზეშთაგონებები. ყველა იქ მყოფი მიხვდა, რომ ღვთიური ბრძანებები მოვიდა. მას შემდეგ, რაც ზეშთაგონებები დამთავრდა, მან სახიდან ოფლი მოი, გაიღიმა და მითხრა:

*„ღვთიური ცნობა შენთვის, აიშე! უზენაესმა ალლაჰმა გაგამართლა და განგწმინდა. ის ამოწმებს შენს უდანაშაულობას“.*

შემდეგ მან წაიკითხა ათი გარდმოვლენილი აიათი, დაწყებული სურა „ნურის“ მეთერთმეტე აიათით. მამაჩემი მაშინვე წამოდგა და შუბლზე მაკოცა. *„წამოდექი და ალლაჰის შუამავალს მადლობა გადაუხადე!“*-მითხრა მან. მე არ ველოდი, რომ ჩემთან დაკავშირებით აიათები გარდმოვლინდებოდა და დაბნეულმა წარმოვთქვი: *„არა, არ ავდგები! ვფიცავ, არ ავდგები! არავის გადავუხდი მადლობას და აღუვლენ ქებას, ალლაჰის გარდა, ჩემი ბატონი მაქებს მე თავის აიათებში“*

წმინდა ყურანში იმათი სამწუხარო დასასრული, რომლებიც ასეთ ცილისწამებებს ავრცელებენ ასეა აღწერილი:

***,,უეჭველად, რომელთაც ცილი დასწამეს, თქვენგანნი არიან. არ ჩათვალოთ იგი სიავედ თქვენთვის. პირიქით, იგი სასიკეთოა თქვენთვის. მათგან ყოველ ადამიანს ჩადენილი დანაშაულის წილი მიეგება. და მათგან, რომელმაც ამის დიდი ნაწილი აიღო თავის***








***თავზე, მოიგონა და გაავრცელა, მისთვისაა გამზადებული უდიდესი სასჯელი!“.*** *(სურა ნური, აიათი 11)*

აიშეს შვილები არ ჰყავდა. იგი გარდაიცვალა მედინაში 670 წელს, 74 წლის ასაკში. მისი ანდერძის მიხედვით, იგი ღამით ჯენნეთულ ბაყის სასაფლაოზე დაკრძალეს. ჯანაზა ლოცვა-აბუ ჰურეირემ შეასრულა, რომელიც მერვანის მმართველობის დროს მედინას გამგებელი იყო. მისი გარდაცვალება ისლამის მეცნიერული სამყაროსთვის უდიდესი დანაკლისი იყო.

დაე, უზენაესმა ალლაჰმა, ყველა მუსლიმი ქალი დაამშვენოს იმ საუკეთესო თვისებებით, რომელიც ამ ქალს გააჩნდა!“

## ფატიმათუ ზეჰრა

ფატიმა ალლაჰის შუამავლის ყველაზე უმცროსი და საყვარელი შვილი გახლდათ. იგი კეთილშობილი  ალის ცოლი იყო. ის მექქაში ზეშთაგონებების გარდმოვლენის დაწყების დროს დაიბადა. მამამ იგი ღვთიური ბრძანებით ჰიჯრით მეორე წელს ალიზე დააქორწინა. მაშინ ფატიმა 15-ის, ხოლო ალი 24 წლის იყვნენ.

ფატიმამ და ალიმ ბედნიერი ოჯახური ცხოვრებით იცხოვრეს, გახდნენ რა მაგალითნი ალლაჰის შუამავლის მთელი უმმეთისთვის. ქორწინებიდან ერთი წლის თავზე მათ ჰასანი, ხოლო ოთხი წლის თავზე ჰუსეინი შეეძინეთ.

ალლაჰის შუამავლის გვარი ფატიმას მეშვეობით, მისი შვილებით ჰასანითა და ჰუსეინით გაგრძელდა. ალის, ფატიმას, ჰასანსა და ჰუსეინს „ეჰლ-ი ბეითს“






ანუ „ალ-ი აბას", ე.ი „მუჰამმედის გვარის მემკვიდრეებს" უწოდებენ. ჰუსეინის გვარის გამგრძელებლებს აქვთ ტიტული „საიდი", ხოლო ჰასანის გვარის გამგრძელებლებს - „შერიფი."

თითოეული მუსლიმი ვალდებულია უყვარდეს და პატივს სცემდეს ალლაჰის შუამავლის ოჯახის წევრებს. ალის მიერ გადმოცემულ ერთ-ერთ ჰადისში, რომელიც მოცემულია დეილემის კრებულში, ნათქვამია: *„განკითხვის დღეს ხიდზე ბოლომდე გავლა იმათ შეეძლებათ, ვინც სიცოცხლეში ჩემი ოჯახისა და შთამომავლობის მიმართ სიყვარულსა და პატივისცემას განიცდიდა.*"

ფატიმა ქალთა შორის ყველაზე დაფასებულად ითვლება. ის ხომ, როგორც ალლაჰის შუამავლის ხორცთაგანი, ყველაზე მეტად ითავისებდა მისგან მიღებულ აღზრდასა და ცოდნას. *(ბუჰარი)*

შუამავალთან ფატიმაზე ახლოს არავინ ყოფილა. ის თავისი ჭკუით, სილამაზით, ღვთისმოშიშობითა და კეთილზნეობით იყო და დარჩება მისაბაძ მაგალითად.

ერთხელ ფატიმამ მამამისს მოსამსახურე თხოვა: „ჰასანი და ჰუსეინი ძალიან ცელქი ბავშვებია არიან, მე მათთვის თვალყურის დევნებას ვერ ვასწრებ." რაზეც ალლაჰის შუამავალმა უპასუხა: *„შვილო თუ გინდა მოსამსახურედ ორი ადამიანი აიყვანე, მაგრამ ორივე სამყაროში დასვენება შეუძლებელია. ამიტომ ამქვეყანაზე იშრომე, რათა საიქიოში დასვენება ჰპოვო!"*

სხვა გადმოცემაში ნათქვამია, რომ ფატიმა ფქვილისთვის ქერს ფქვავდა, ჭიდან წყალი დაჰქონდა, რის





გამოც ხელებზე კოჟრები გაუჩნდა და გაუუხეშდა. როდესაც ასეთი ხელები მამას აჩვენა და მოსამსახური თხოვა, პასუხად მიიღო: *„ როდესაც „ჩარდახის მკვიდრნი“ ასე ღარიბულად ცხოვრობენ, ხოლო ბედირის ომის შეჰიდთა ობლებს ასე უჭირთ, როგორ შემიძლია შენთვის ასეთი რამ მოითხოვო?“*

ცნობილია, რომ შუამავალი დაბეჯითებით ურჩევდა თავის ქალიშვილს არ მოედუნებინა ყურადღება და არ გამოეჩინა უყურადღებობა იმასთან დაკავშირებით, რაც სამუდამო ბედნიერებას ეხებოდა. მან ერთხელ თქვა:

*„ოჰ, ჩემო შვილო ფატიმა! შეეცადე შენი სული ჯოჯოხეთის ცეცხლისგან იხსნა. მე ხომ არ შემიძლია იმქვეყანაზე სასჯელი აგაცილოთ. არც ის შემიძლია, რომ ამქვეყანაზე ნათესავებთან კავშირი გავწყვიტო. იმათ მსგავსად, რომლებსაც, როდესაც ხედავენ, რომ მათ შვილებს ან ოჯახს ვიღაც თავს ესხმის, მხოლოდ შეუძლიათ იყვირონ „გაიქეცით“ ან ,,დაიმალეთ”, მეც მეტის გაკეთება არ შემიძლია. დანარჩენი თქვენზეა დამოკიდებული. “(საჰიჰი მუსლიმი, ტომი I, გვ. 133)*

ალლაჰის შუამავალს თავისი ქალიშვილი ფატიმა ძალიან უყვარდა. როდესაც ავად გახდა, მას თავისთან დაუძახა და ყურში რაღაც უჩურჩულა, ფატიმამ ტირილი დაიწყო. შემდეგ კიდევ რაღაც უჩურჩულა, ამჯერად ალის მეუღლემ გაიცინა. აიშე მას შეეკითხა, თუ რაზე საუბრობდნენ ისინი. ფატიმამ უპასუხა: „თავდაპირველად მამამ მითხრა, რომ ამ ავადმყოფობისგან მოკვდებოდა, მაშინ მე ტირილი დავიწყე, შემდეგ მან მითხრა, რომ მე ვიქნებოდი ოჯახის წევრე-



ბიდან პირველი, ვინც მას შეუერთდებოდა და ამან მე ძალიან გამახარა.“

შუამავალის გარდაცვალების შემდეგ ფატიმა გაცინებული არავის უნახავს. თავის გრძნობებს ის ასე ხსნიდა: „მე ისეთმა მწუხარებამ შემიპყრო, ის რომ დღის ნათელზე გადავიდეს, ყველაფერი ღამის წყვდიადში ჩაიძირება.“

დღიდან დღემდე მამის მონატრების მწველი ცეცხლი ღვივდებოდა. მას ამქვეყნიური საქმეები მეტად აღარ აინტერესებდა, ის მწუხარებასა და დარდში იყო. ჰიჯრის მეთერთმეტე წელს, შაბანის თვეში ეს სევდა მისთვის აუტანელი გახდა, მან ამქვეყნიური სიცოცხლის ყოველგვარი ინტერესი დაკარგა. იგი ყველას თვალწინ დნებოდა, შინაგანად მან გარდაცვალებისთვის მზადება უკვე დაიწყო.

ბოლოს-დაბოლოს რამაზნის თვის მესამე დღეს სამშაბათს, ფატიმა იმქვეყანაში გადავიდა და მამას შეუერთდა. მაშინ იგი მხოლოდ 29 წლის იყო. მისი ანდერძის მიხედვით, იგი ჯენნეთულ ალ ბაყის სასაფლაოზე დაკრძალეს.

დაე, უზენაესმა ალლაჰმა ჩვენი ქალებიც მისი უშესანიშნავესი თვისებებითა და ღვთისმოსაობით დააჯილდოვოს.

## ალისა და ფატიმას აღთქმა

იბნ აბბასი ყვებოდა: „ერთხელ ჰასანი და ჰუსეინი, რომლებიც მაშინ ჯერ კიდევ ბავშვები იყვნენ, ავად გახდნენ. როდესაც ამის შესახებ გაიგო, ალლაჰის შუამავალი რამდენიმე თანამიმდევართან ერთად









მათ მოსანახულებლად მივიდა. ზოგიერთმა მათგანმა ალის ურჩია:“

„რატომ არ უნდა მისცე შენი შვილების გამოჯანმრთელების გულისთვის აღთქმა უზენაეს ალლაჰს?“

ყური უგდეს რა ამ რჩევებს ალიმ ფატიმასთან ერთად უზენაეს ალლაჰს აღთქმა მისცეს, რომ მის სადიდებლად და შვილების სწრაფი გამოჯანმრთელების გულისთვის სამი დღე ზედიზედ იმარხულებდნენ.

როგორც კი ეს გადაწყვეტილება მიიღეს, მათი შვილები გამოჯანმრთელდნენ. რადგანაც მათ მარხვა განზრახული ჰქონდათ, მისი შესრულება გადაწყვიტეს, მაგრამ იფთრისათვის მათ სახლში საჭმელი არ ჰქონდათ.

მაშინ ალი ერთ ჰაიბერელ იუდეველ, სახელად შამუნთან გაემართა და მისგან სესხად ქერი აიღო. ფატიმამ ქერი დაფქვა დ იმ დღეს ხუთი კვერი გამოაცხო. ზუსტად იმდენი, რამდენიც მას და მის ქმარს ეყოფოდათ. როდესაც იფთარი დააპირეს, კარზე ღატაკმა დააკაკუნა:

„სელამუნ ალეიქუმ მუჰამმედის ოჯახო!“- წარმოთქვა მან. „მე ღარიბი მუსლიმი ვარ. ხომ არ შეგიძლიათ რომ დამაპუროთ, მაშინ ალლაჰიც დაგაპურებთ თქვენ სამოთხის საჭმელით.“

მათ ღატაკ თანამოძმეს, ყოველგვარი ყოყმანის გარეშე, რაც მაგიდაზე ჰქონდათ, ყველაფერი შესთავაზეს. მაშინ ალიმ ფატმას უთხრა: „ოჰ, ადამიანთა შორის საუკეთესოს ქალიშვილო! ოჰ ფატიმა, ჭეშმარიტი რწმენისა და ღირსების მფლობელო! შენც იმის მოწმე გახდი, რომ ეს ღატაკიც კი, რომლის მდგომარეობა სატირალია, სულით ალლაჰთან დარჩა.“







ფატიმამ უპასუხა:

„ოჰ, ბიძაჩემის შვილო! გეთაყვა! მე არ მაქვს ის, რასაც ამ ღარიბის დაკმაყოფილება შეუძლია. თუმცა ვიმედოვნებ, იმის გამო, რომ ეს ადამიანი დავაპურე, ღვთისმოსავ ადამიანებში ჩავირიცხები და საუკეთესოთა შუამდგომლობას დავიმსახურებ.“

ამგვარად, ყველაფერი რაც ჰქონდათ, ამ ღატაკს მისცეს, თვითონ კი მხოლოდ წყალი დალიეს.

მეორე დღეს მათ ისევ იმარხულეს. ფატიმამ იმდენივე კვერი გამოაცხო, როგორც წინა დღეს.

როდესაც საღამო დადგა, ისინი მაგიდას მიუსხდნენ, მარხვის გახსნას დაელოდნენ. ამ დროს კარზე დააკაკუნეს. მთხოვნელი ამჯერად ობოლი აღმოჩნდა:

„სელამუნ ალეიქუმ მუჰამმედის ოჯახო!“- თქვა მან. „მე ერთ-ერთი მუჰაჯირის ვაჟიშვილი ვარ. მამაჩემი აქაბეს ომში დაიღუპა. ღმერთის გულისთვის, რამე საჭმელი მომეცით. დაე, ალლაჰმა დაგაპუროთ სამოთხის საჭმლით!“

მათ, ყოველგვარი ყოყმანის გარეშე, რაც ჰქონდათ, ყველაფერი ამ ობოლს მისცეს, თვითონ კი წყალი დალიეს და როგორც წინა დღეს მშივრებმა დაიძინეს.

მესამე დღეს ფატმამ ისევ დაფქვა ფქვილი უკანასკნელი მარცვლებისგან და იფთრისთვის კვერები გამოაცხო. საღამოს, როგორც კი მაგიდას მიუსხდნენ, კარზე სამხედრო ტყვემ დააკაკუნა. მან თქვა:

„სელამუნ ალეიქუმ მუჰამმედის ოჯახო!“-მე ტყვე ვარ. მომეცით რაღაც საჭმელი, დაე ალლაჰმა დაგაპუროთ თქვენ სამოთხის საჭმლით.“








მათ ამ ტყვეს თავიანთი საჭმელი შესთავაზეს, იფთარი წყლით გააკეთეს და დასაძინებლად ამჯერადაც მშივრები დაწვნენ.

მაშინ უზენაესმა ალლაჰმა მათი უდიდესი ქმედების ყველასთვის გაცნობის მიზნით და მათი საქციელის მოწონების ნიშნად შემდეგი აიათი გარდმოავლინა:

***„და სიამოვნებით აპურებენ უპოვრებს, ობლებს და ტყვეებს.“*** *(სურა „ინსანი“, აიათი 8)*

## ნესიბე ხათუნი

ნესიბე ხათუნი ქაბას ქალიშვილი და ანსარ, სახელად ზეიდ იბნ ასიმის ცოლი იყო. იგი თავის ქმრისა და ორ შვილთან ერთად უჰუდის ომში იბრძოდა. უდიდესმა მუჰაჯირმა ნესიბე ხათუნმა თავისი გმირობითა და შემართებით ყველა განაცვიფრა. მან ხმლით იმ მხედარს მოაჭრა ფეხი, რომელიც ალლაჰის შუამავალს დაესხა თავს, შემდეგ იგი ცხენიდან ჩამოაგდო და სიცოცხლეს გამოასალმა. მან ბრძოლაში ბევრი ჭრილობა მიიღო, მაგრამ იცლებოდა რა სისხლიდან, აგრძელებდა თავისი შვილების და ქმრის აღფრთოვანებას.

ყურაიშ დიდებულთაგან ერთ-ერთმა იბნი ყაიმამ დაიყვირა: „მაჩვენეთ ის, ან ის, ან მე!“ და ცხენზე შემჯდარი პირდაპირ ალლაჰის შუამავლისკენ გაექანა.

ნესიბე ხათუნი იქ აღმოჩნდა. მან იბნი ყაიმაზე ხმლით სამჯერ დარტყმა მოასწრო, მაგრამ იმის გამო, რომ მტერს ჯავშანი ეცვა, მისი განგმირვა ვერ შეძლო. საპასუხო დარტყმით იბნ ყაიმამ ნესიბე ხათუნს მხარი ძლიერ დააუზიანა. როგორც კი მისი ჭრილობა დაი-






ნახა, შუამავალმა მაშინვე ნესიბეს ერთ-ერთ შვილს, აბდულლაჰს დაუძახა: „ჩქარა, დედაშენზე იზრუნე!“

ნესიბე ხათუნმა თორმეტი თუ ცამეტი ჭრილობა მიიღო, ამათგან ყველაზე მძიმე მხარის მიდამოში, მას იბნ ყაიმამ მიაყენა. შემდგომში იგი ამ ჭრილობას მთელი წელი მკურნალობდა.

საიდანაც უნდა გამოჩენილიყო საშიშროება ალლაჰის შუამავლის მიმართ, ნესიბე ხათუნიც იქ იყო და ქმარ-შვილისა და საჰაბეების მხარდამხარ მას იცავდა.

მის შესახებ ალლაჰის შუამავალი ამბობდა: *„უჰუდთან ბრძოლის დღეს, საითკენაც უნდა გამეხედა, ყველგან ნესიბე ხათუნს ვხედავდი, ვხედავდი როგორ იბრძოდა.“*

და კიდევ, ამ კეთილშობილი ოჯახის მიმართ მადლიერების ნიშნად ალლაჰის შუამავალი ამბობს: *„ოჰ ღმერთო! გახადე ისინი ჩემთან დაახლოებულ პირებად სამოთხის ბაღებში.“*

დაე უზენაესმა ალლაჰმა, ამ უდიდესი და თავდადებული ქალის, მისი გაბედული ქმედებების წყალობით, ჩვენც ალლაჰის შუამავალთან დაახლოებულ პირებად გვაქციოს სამოთხის ბაღებში! ამინ!

## პოეტი ქალი ჰანსა ხათუნი

შუამავალის დროს ცხოვრობდა ცნობილი პოეტი ქალი ჰანსა ბინთი ხათუნი, რომელიც თხზავდა ძალიან ლამაზ, გმირულ ლექსებს. ისლამის მიღებამ იგი მთლიანად გარდაქმნა და ის პირად კეთილდღეობის უარყოფითა და მცირედით დაკმაყოფილებით








ყველასთვის მისაბაძი მაგალითი გახდა. ჰანსა ხათუნმა რწმენაში სრულყოფილებას მიაღწია. მან ყადისიეს ომში ოთხი შვილი დაკარგა, მაგრამ ამან მისი გაბედულება ვერ დააცხრო. შეჰიდთა დედად ყოფნის პატივისა და ღირსების შეგნებამ ამ დანაკარგით გამოწვეული ტკივილი და მწუხარება გაანელა.

პოეტი ხანსა, მიდიოდა რა ბრძოლის ველზე, თავის შვილებს აღაფრთოვანებდა იმ სიტყვებით, რომლებიც შემდგომში ისტორიაში შევიდა:

*„ჩემო შვილებო, ჩემო გმირებო!*

*ვფიცავ, თქვენ ერთი დედისა და ერთი მამის შვილები ხართ. ისევე, როგორც მე არასდროს მიღალატია ჩემი ქმრისთვის, ასევე მას არაფრით შეუბღალია თავისი პატივი და ღირსება. მე ისლამი საკუთარი ნებით მივიღე. მე ალლაჰის გულისთვის გადავსახლდი მედინაში და თქვენ სუფთა წარმომავლობა გაქვთ.*

*მე ველოდები ღირსეულ თავდადებასა და თავდაჯერებულობას. თქვენ პირველნი უნდა გახვიდეთ ისლამის მტრებთან ომში. მე მსურს თქვენ არა უკან, არამედ წინა რიგებში გიხილოთ. ეს ხომ ისეთი ბრძოლა არ არის, როგორიც ადრინდელი, როდესაც ჩვენ გარდამავალი სარგებლისა და პირადი ინტერესების გამო ვიბრძოდით. ეს იმ კერპთაყვანისმცემლების გამოწვევაა, რომლებიც ღმერთებს საკუთარი ხელით ქმნიან. ეს იმათი გამოწვევაა, რომლებიც ახლადდაბადებულ ქალიშვილებს ცოცხლად მარხავენ. ეს გამოწვევაა, ვაჩვენოთ სიმართლე და ჭეშმარიტება. სხვანაირად რომ ვთქვათ, ამ ბრძოლაში ბრძანება ალლაჰისგანაა, წინამძღოლობა მისი შუამავლისგან.*

,,როგორი სიტყვებია კიდევ საჭირო!“






ამ სიტყვების შემდეგ ჰანსა ხათუნი თითოეულ თავის შვილს გადაეხვია და დაამატა: *„ან თქვენ აღმართავთ ყადისზე გამარჯვების დროშას, ან მე გავიგებ, რომ თქვენ დაიღუპეთ ისლამის გამარჯვებისთვის ბრძოლაში!“*

თავისი შვილების მიმართ თქმულმა, დედის ამ გმირულმა სიტყვებმა, რომლებმაც სხა მეომრებიც შთააგონა, გახდა მიზეზი იმისა, რომ ყადისის თავზე ისლამის გამარჯვების დროშა აფრიალდა.

მოხდა ისე, როგორც მას უნდოდა. იგი, როგორც ავადმყოფი, ლოგინში იწვა, როდესაც ოთხივე შვილის შეჰიდად გახდომის შესახებ ცნობა მიუტანეს. მან თქვა:

*-ე.ი. მე შეჰიდთა დედა გავხდი?*

-დიახ, - უპასუხეს მას. - ამასთან ოთხი შეჰიდის.

*-ვინ გაიმარჯვა?* - იკითხა მან.

*-გამარჯვება მუსლიმებს დარჩათ. ახლა ყადისიეს თავზე ისლამის დროშა ფრიალებს*-უპასუხეს მას.

*-დაე იყოს ასე, რომ ჩემი ოთხივე შვილი ისლამის გამარჯვებისთვის დაიღუპნენ-თქვა ჰანსა ხათუნმა, ხელები ზეცისკენ აღაპყრო და ითხოვა:*

*„ოჰ, ღმერთო! ყველა ოთხი გმირი, რომლებითაც შენ დამაჯილდოვე, შენს რელიგიას შევწირე. მიმათვალე მეც შეჰიდების დედების რიცხვს! ჩემთვის საკმარის საჩუქრად შეჰიდების დედობა იქნებოდა. უარი არ მითხრა ამაზე!“*

ყოველთვის, ის - როდესაც საუბარი ჰანსა ხათუნზე ჩამოვარდებოდა, ალაჰის შუამავალი ამბობდა: „ის - ქალის მაგალითია ისლამში,“








## რწმენის ციხესიმაგრე მაშითე ხათუნი

ფარაონოს სასახლეში სამეფო კარის წევრთა შორის იყო ქალი, სახელად მაშითე ხათუნი. მას ერთღმერთიანობის სწამდა და ყოველთვის იმეორებდა: „ღმერთი ერთია.“ ერთხელ ფარაონის ქალიშვილმა ეს გაიგონა და მამას უამბო. გაიგო რა ამის შესახებ, ფარაონი ძალიან განრისხდა და თავისი ბრძანებებითა და მუქარით შეეცადა, მაშითე ხათუნი რწმენისგან დაეშორებინა, მაგრამ ამან არ უშველა, ამიტომ ის შეეცადა მიზნის მისაღწევად წამებისთვის მიემართა. თუმცა ვერც ასე მიაღწიეს სასურველ შედეგს. იგი სულ იმეორებდა: „ღმერთი ერთია.“

ამან ფარაონის კიდევ უფრო მეტად გაავება გამოიწვია. მაგრამ მაშითე ხათუნი მტკიცედ იცავდა თავის რწმენას, იმეორებდა: „ჩემი ღმერთი ერთია”. ის უზენაესი ალლაჰია. მის გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს...“

ამ საწყალ ქალს ჰყავდა შვილები: ხუთი წლის ქალიშვილი და სამი თვის ვაჟი. ფარაონმა თავისი ძალაუფლების ჩვენებისა და თავისი ნებისთვის მთლიანად დამორჩილების მიზნით, მაშითე ხათუნის ქალიშვილის მოყვანა ბრძანა:

„ჰეი, მაშითა! - დაუყვირა მას - თქვი, რომ მე ვარ შენი ღმერთი, თორემ შენი ქალიშვილი მოკვდება.“

მაშითე ხათუნმა კარგად იცოდა ფარაონის სისასტიკისა და შეუბრალებლობის შესახებ. ფარაონს, ნათქვამი აღარ გაუმეორებია, ბავშვს დანა კისერთან მიუტანა და ყელი გამოჭრა. მაშითე ხათუნი თვითდავიწყებით ღმერთის ხსენებას მიეცა და მისი რწმენა ოდნავაც არ შესუსტებულა. იგი იმეორებდა: „ალლაჰი






ერთია!“ ფარაონი რისხვისგან დუღდა. მან არ იცოდა, როგორ მოქცეულიყო. შემდეგ მან თავის ხალხს უბრძანა: „მომიყვანეთ მისი სამი თვის ვაჟიც!“

შემდეგ მისსავე ბრძანებით ცეცხლი გააჩაღეს. ფარაონმა მაშითე ხათუნს დაუყვირა: *„თუ ახლავე არ იტყვი, რომ მე ვარ შენი ღმერთი, შენ შვილს ცოცხლად მოვხარშავ და შენ დაინახავ, რაც მას დაემართება. ნუ ჯიუტობ, მე დამიჯერე!“*

სასტიკ წარმართს, ნამდვილად გადაწყვეტილი ჰქონდა, ბავშვი მოეხარშა. მან ბავშვი ხელში აიყვანა და მიიტანა სპილენძის ტაშტთან, რომელიც მდუღარე წყლით იყო სავსე. მაშინ მაშითე ხათუნმა თავისთვის გაიფიქრა:

*„თუ ამას ვიტყვი, მაგრამ გულით არ დავამტკიცებ, ვფიქრობ, რომ ამაში რამე საშიშროება იყოს.“*

მაგრამ მას ამ აზრთან შეგუება არ უნდოდა და სანამ ის ყოყმანობდა, ფარაონმა შეუბრალებლად ბავშვი ადუღებულ წყალში ჩააგდო და ამგვარად მისი მეორე შვილიც დაღუპა.

ალლაჰის ნებით მგლოვიარე დედამ თავისი პირმშოს სიტყვები გაიგონა:

*„დედიკო!”*

*არ გაბედო ხმამაღლა თქვა ის, რაც შენ გაიფიქრე! თუ კიდევ ცოტას მოითმენ, მალე შვებას მიიღებ. შენ ცოტა დრო დაგრჩა იმისათვის, რომ სამოთხეში შეხვიდე. არ თქვა ის, რასაც ფარაონი ითხოვს. მე და ჩემი და ახლა სამოთხეში ვართ. ჩვენ მოუთმენლად გელოდებით, როდესაც შენ ჩვენთან ერთად სამოთხეში შეხვალ.“*








ამ სიტყვებმა მაშითე ხათუნს შვება მოჰგვარა, რამაც მისი მწუხარება და დარდი სიხარულით შეცვალა, აჩვენა მას ის, რაც სამოთხის ბაღებში ელოდებოდა. მას უნდოდა მალე აღმოჩენილიყო იქ, სადაც სამარადისოდ უნდა ყოფილიყო. ტანჯვა – წამებამ მას ყველა ძალა წაართვა, მალე ის როგორც მისი შვილები, ალლაჰის გზაზე შეჰიდი გახდა და უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება დაიმსახურა. შევიდა რა სამოთხეში, იგი თავის შვილებს შეუერთდა.

## დარიგება ჩვენ ქალიშვილებს

როდესაც ალლაჰის შუამავლის ქალიშვილი ფატიმა თხოვდებოდა, მამამ მას შემდეგი დარიგება მისცა:

*„ჩემო გოგო, იყავი ყოველთვის სუფთა და მოწესრიგებული! ყოველთვის ახსენე შენი გამჩენი! დაე ყოველთვის, როდესაც შენი ქმარი გიყურებს, ეს მას ახარებდეს და ამაში სიმშვიდე ჰპოვოს! გამოიყენე სურმა! ეს ქალებს ალამაზებთ.*

*ჩემო გოგო, ნუ აარიდებ თვალს, როდესაც ქმარი გიყურებს და შენც სიყვარულითვე უპასუხე! თუ შენ ასე გააკეთებ, სიყვარული გაიზრდება. მაშინაც კი, როდესაც ის სხვა მხარეზე იყურება, შენ მას სახეში უცქირე. ამაში ხომ ბევრი სარგებელია... ყოველთვის, როცა შენ მისკენ სასიამოვნო, გაღიმებული სახით მიბრუნდები, შენ მას კმაყოფილს გახდი, რაც შენთვის ისევე ფასეულია, როგორც ნებაყოფლობითი მარხვის ერთი თვე.*






*ნუ იქნები ქმართან მდუმარე და უხალისო! ისაუბრე მასთან ისე, როგორც მას უყვარს და ის შენ კიდევ უფრო შეგიყვარებს... მისი შეცდომების შესახებ სხვებს ნუ მოუყვები! თუ შენ მათ სხვებს გაუმხელ, ეს ალლაჰის რისხვას გამოიწვევს... მაშინ ანგელოზები, შუამავლები და თვით შენი ქმარიც შენს წინააღმდეგ იქნებიან..."*

როდესაც ერთ-ერთი საჰაბეს ქალიშვილი ესმა ბინთიჰარისი თხოვდებოდა, დედა მას შემდეგ დარიგებას აძლევდა: *„ჩემო გოგონა, შენ, ტოვებ რა ჩვენ სახლს, მიდიხარ მათთან, ვისაც არ იცნობ. იყავი შენი ქმრისთვის მიწა, დაე, ის შენთვის ზეცა გახდეს! იყავი მისი მოახლე და ის შენი მსახური გახდება.*

*იყავი მასთან რბილი! როდესაც მას გაბრაზებულს ხედავ, ეცადე, ფრთხილად გაშორდე. ნუ შეეჩხირები თვალში, სანამ მისი რისხვა არ განელდება. გაუფრთხილდი შენ ენასა და ყურებს... როდესაც ცუდს გეუბნება, შეეცადე არ მოისმინო ის, რაც მან გითხრა და არ იფიქრო, შეპასუხება! არ შეეწინააღმდეგო მას! დაე, მან შენგან ყოველთვის კეთილი სიტყვა გაიგონოს და შენს მომღიმარ სახეს ხედავდეს. მაშინ ისიც კეთილგანწყობით შემოგხედავს...!*

p

არაბთა ტომის ერთ-ერთ უხუცეს, აიფა იბინი მულჰიმეს ჰყავდა ქალიშვილი უმმუ უნასი. მამამ გადაწყვიტა თავისი ქალიშვილი ქინდის ერთ-ერთი მმართველის, ჰარიდ ბინ ამრასთვის მიეთხოვებინა. ქორწილის წინა დღეს, საღამოს, დედამ უმმუ უნასი








წინ დაისვა და იმის სწავლება დაუწყო, რასაც ამ ტომის ქალიშვილებს უკვე მრავალი საუკუნის განმავლობაში ასწავლიდნენ:

*„ჩემო შვილო! რაღაც უნდა აგიხსნა, შეეცადე ეს აითვისო და ყოველთვის ამას მიჰყევი, მაშინ შენი ურთიერთობა ქმართან ყოველთვის წესრიგში იქნება:*

*1. დაკმაყოფილდი იმით, რითაც შენი ქმარი მდიდარია! სხვანაირად, რომ ვთქვათ, მიიღე ის, რასაც შენი ქმარი გაჭმევს და გაცმევს! რადგანაც გული სიმშვიდეს მხოლოდ კმაყოფილებაში პოულობს.*

*2. მასთან საუბრის დროს იყავი თავაზიანი, ყური დაუგდე მის სიტყვებს! მოუსმინე მას და არ დაკარგო მისი ნდობა და პატივისცემა! უზენაესი ალლაჰი ხომ ისეთებითაა კმაყოფილი, რომლებიც კეთილგანწყობილნი და დამჯერნი არიან.*

*3. ყურადღება მიაქციე იმას, რასაც ის ხედავს! დააკვირდი, რომ მისი მზერა რაღაც უმსგავსოზე არ შეჩერდეს.*

*4. ყოველთვის გაანიავე შენობა, გამოიყენე, კეთილსურნელებანი...! დაე, მის სახლში ყოველთვის კარგი სურნელი იდგეს... დაე, მან მძაფრი სუნი არასოდეს იგრძნოს! გახსოვდეს ყველაზე უკეთესი, რომელიც ასუფთავებს და აახლებს-წყალია.*

*5. ყოველთვის მიეცი საჭმელი განსაზღვრულ დროს! დაე, ყოველთვის, როცა მას ჭამა მოუნდება, საჭმელი მზად იყოს.*

*6. არასოდეს გააჭიანურო ძილისთვის სამზადისი გვიანობამდე! მოამზადე საჭმელი და საწოლი მაშინ, როდესაც ის ამას მიჩვეულია. ისევე როგორც*






*შიმშილი ხდის ადამიანს მოუთმენელს, ასევე უძილობა იწვევს მის ფეთქებადობასა და შარიანობას.*

*7. იყავი გულმოდგინე და ფაქიზი მისი ქონებისა და პირადი ნივთების მიმართ! რადგანაც ქონების მიმართ ფრთხილი მოპყრობა ადამიანის გამოცდილებაზე მიუთითებს.*

*8. იყავი ყოველთვის თავაზიანი მისი ნათესავებისა და ახლობლების მიმართ! ქმრის ნათესავებისა და ახლობლების პატივისცემის უნარი, გონებადამჯდარი და კეთილგონიერი ადამისგან მოდის.*

*9. არასოდეს გაახმაურო, შენი ქმრის საიდუმლოებანი! თუ შენ ასე არ მოიქცევი, სწრაფად დაკარგავ მის ნდობას და შენც აღარ მიენდობი მას.*

*10. ყოველთვის ეცადე, ქმრის ყველა სურვილი შეასრულო, თუ ეს რელიგიას არ ეწინააღმდეგება! თუ შენ დაუმორჩილებელი გახდები მისთვის, მაშინ მასაც ძალიან მალე შენ წინააღმდეგ განაწყობ... ნუ იქნები მხიარული, როდესაც ის შეფიქრიანებულია, და ნუ იქნები შეფიქრიანებული, როდესაც ის კარგ გუნება-განწყობილებაზეა! რადგანაც, წინააღმდეგ შემთხვევაში, ეს იქნება იმის მტკიცებულება, რომ შენ მის განცდებს, გრძნობებსა და ემოციებს არ იზიარებ. ეს უეჭველად მიგიყვანს ურთიერთობების გაცივებამდე და განქორწინებამდე.*

*იცოდე, იმისათვის, რომ ჩემგან ნასწავლის შესრულება შეძლო, შენი ქმრის სურვილები ყოველთვის შენ სურვილებზე მაღლა უნდა დააყენო. თუ შეძლებ, ქმრის სურვილები შენსას ამჯობინო, იმასაც ძალიან ადვილად შეძლებ, რომ ჩემს ნათქვამს მისდიო...“*








ეს დარიგებები ჩვენი გოგონებისადმი, რომლებიც კაცობრიობის მრავალსაუკუნოვანი გამოცდილების გამოძახილია, მათი ოჯახური ცხოვრების დასაყრდენს წარმოადგენს.

## ოჯახური ბედნიერების პრინციპები

ოჯახური ბედნიერება დაფუძნებულია მეუღლეთა შორის ურთიერთსიყვარულზე, ურთიერთპატივისცემასა და ურთიერთგაგებაზე. მეუღლეებმა უნდა იცოდნენ თავიანთი უფლებები და მოვალეობები და ისინი განუხრელად უნდა დაიცვან.

მამაკაცი ოჯახში მომღიმარი და ალერსიანი უნდა შევიდეს.

ქალი სამსახურიდან დაბრუნებულ ქმარს ღიმილით უნდა შეხვდეს და მას მისალმებაზე უპასუხოს. უნდა გამოჰკითხოს საქმეების შესახებ.

ასევე დილით, როდესაც ქმარს სამსახურში აცილებს მას უნდა გაუღიმოს და წარმატებები უსურვოს.

ქალმა ყოველთვის ისეთი საჭმელი უნდა მოამზადოს, როგორიც ქმარს უნდა და ამის გაკეთება არასდროს უნდა დააგვიანოს.

ქალი ყოველთვის და ყველაფერში მოხერხებული, გულმოდგინე და ფაქიზი უნდა იყოს და ქმრის წინაშე მომხიბვლელად უნდა გამოიყურებოდეს.

ქალს უნდა შეეძლოს სახლში სისუფთავის დაცვა, სამეურნეო საქმეების გაძღოლა და ბავშვების აღზრდა.






ქალი უნდა შეეცადოს, ქმრის ნათესავებსა და ახლობლებს თავი მოაწონოს, ეს მის მიმართ ქმრის კარგი დამოკიდებულების წინაპირობა გახდება.

ცოლს ქმრის საიდუმლოებების შენახვა უნდა შეეძლოს და მათ შესახებ სხვას არ უნდა უამბოს.

ქალი ყველაფერში, რაც ისლამს არ ეწინააღმდეგება ქმრის დამჯერი უნდა იყოს და მას არასდროს უნდა ეკინკლაოს.

ქალი არ უნდა იყოს უპატივცემულო იმის მიმართ, რაც ქმართან ურთიერთობას ეხება და ასევე მამაკაციც საკუთარი ცოლის მიმართ ყურადღებიანი და სერიოზული უნდა იყოს.

ქალი თავის ქმარს სხვა ქალების ღირსებების შესახებ არ უნდა ელაპარაკოს. ერთ ჰადისში ხომ ნათქვამია:

*„დაე, არცერთმა ქალმა აღუწეროს თავის ქმარს ის, რაც სხვა ქალს აქვს. მაშინ ხომ ქმარი სხვა ქალს, თითქოს ხედავს.“* *(ბუჰარი, ტომი VI, გვ. 160)*

მამაკაცი სიტყვებით და ქმედებებით თავის ცოლს, რომელიც მას ალლაჰისგან ყავს მინდობილი, საუკეთესოდ უნდა მოექცეს.

მამაკაცი ძალიან კრიტიკული არ უნდა იყოს ცოლის ქცევების ან მანერების ან იმის მიმართ, თუ როგორ აკეთებს რაიმეს მისი ცოლი. იგი უნდა შეეცადოს, ყველაფერს დადებითი კუთხიდან შეხედოს.

მამაკაცი უნდა შეეცადოს ცოლის მიმართ მზრუნველი იყოს, არ გაბრაზდეს მასზე უბრალო რამისთვის და არ დატოვოს იგი მარტო.









მამაკაცმა ცოლის ყველა ის სურვილი, რომელიც შარიათს არ ეწინააღმდეგება, კმაყოფილებითა და ზედმიწევნით უნდა შეასრულოს.

ორივე მხარემ ერთმანეთის სიხარულიც და გაჭირვებაც უნდა გაიზიაროს.

მათ ერთად უნდა განიხილონ ის, რისი გაკეთებაცაა საჭირო. ეს გაზრდის ერთმანეთის მიმართ ნდობას, მეგობრობასა და კეთილგანწყობას. ასევე აუცილებელია მათთვის თანხმობის მიღწევა.

მამაკაცმა და ქალმა ნებისმიერ სიტუაციაში უნდა გამოიჩინონ ურთიერთგაგება და ურთიერთპატივისცემა. ერთმანეთს მხარდაჭერა უნდა აღმოუჩინონ. არ დაუშვან ერთმანეთის მიმართ უხეშობა, ერთმანეთს ყოველთვის ტკბილი სიტყვითა და ალერსიანად უნდა მიმართონ.

ორივემ ერთმანეთის მშობლების მიმართ ისეთივე სიყვარული და პატივისცემა უნდა გამოჩინოს, როგორც თავიანთი მშობლების მიმართ იჩენენ. უნდა ახსოვდეთ, ერთ დროს ისინიც რძლებისა და სიძეების პატრონები გახდებიან და მეუღლის მშობლების მიმართ ცუდი მოპყრობა უკან ბუმერანგივით დაუბრუნდებათ, რასაც დასთეს, ხომ იმასვე მოიმკი. ამის შესახებ ალლაჰის შუამავალმა თქვა: *„იყავით დამჯერენი თქვენი მშობლების მიმართ და მაშინ თქვენი შვილებიც თქვენი დამჯერენი იქნებიან.“ (მუნაბი, ტომი, IV, გვ. 318)*







## ბოლოსიტყვაობა

ოჯახური ბედნიერება მხოლოდ მაშინაა შესაძლებელი, როდესაც მეუღლეები ერთობლივად ცდილობენ ამ პრინციპების დაცვას. როდესაც ოჯახში უთანხმოება და გაუგებრობა წარმოიქმნება, ამაში, მეტწილად, ქალია დამნაშავე. ოჯახის სიხარულითა და ბედნიერებით ასავსებად ოჯახის დიასახლისს მამაკაცთან შედარებით დიდი უპირატესობა აქვს.

მაჰმუდ სამის მეუღლე ამბობდა:

„შეუძლებელია, ორი კარგი ადამიანი წახდეს. ისინი არ წახდებიან მაშინაც კი, როდესაც ერთ-ერთი მათგანი ცუდია. ისინი მხოლოდ მაშინ წახდებიან, როდესაც ორივე მათგანი ცუდია.“

დასასრულ, მოგვყავს ნაწყვეტი ჩვენი მასწავლებლის ნაშრომიდან „ბედნიერი ოჯახი.“

„ოჯახის თავკაცმა, რომელის სურვილია, რომ მისი ოჯახი ყოველთვის მისი დამჯერი იყოს, ყურადღება უნდა გაამახვილოს იმაზე, რომ შემოსავალი იყოს სწორი და ნებადართული. როდესაც ხედავს, რომ მისი ცოლი რელიგიურ სფეროში გაუნათლებელია, „მერე მე რა?“-კი არ უნდა თქვა, არამედ უნდა ასწავლოს მას და დაეხმაროს მიღებული ცოდნის გამოყენებაში. მაგალითად, თუ ცოლმა ლოცვის შესრულება არ იცის უნდა ასწავლოს მას და დაეხმაროს მის გაკეთებაში. თუ მამაკაცი ამას უგულებელყოფს, მთელი პასუხისმგებლობა მასზე გადადის და მაშინ უზენაესი ალლაჰის მხრიდან დახმარებისა და მხარ-









დაჭერის იმედი ფუჭია. ამ შემთხვევაში ამას არც მამაკაცსა და ცოლს შორის არსებული სიყვარული ამართლებს.

ეს ოჯახური ცხოვრების მნიშვნელოვანი წესია. თითოეულმა ოჯახის ადამიანმა, იქნება ეს კაცი თუ ქალი, ოჯახური ცხოვრების ეს ეთიკა უნდა დაიცვას.

ქალმა ქმრის კმაყოფილებისათვის ბევრი რამ უნდა შესწიროს. მამაკაცმაც უნდა შეასრულოს ის, რაც მასზეა დაკისრებული.

მაგრამ არ არის საჭირო ვალებში ჩავარდნა მხოლოდ იმისათვის, რომ ოჯახს ყველაფერი მისცე. ეს უფრო ხშირად მფლაგველობასთან არის დაკავშირებული და იმ სულიერ დისკომფორტად და უხერხულობად არ ღირს, რომელიც ვალის არსებობის შემთხვევაში წარმოიქმნება. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ავადმყოფობა, რომელსაც მდიდრული ცხოვრებისაკენ დაუოკებელი სწრაფვა იწვევს, აუცილებლად უდიდესი ოჯახური ტრაგედიით მთავრდება.

ოჯახის მამაკაცი სახლში დროულად უნდა დაბრუნდეს. სამუშაო-ეს გამართლება არ არის. ქალი მას ლამაზ ტანსაცმელში გამოწყობილი, მომღიმარი სახით და ალერსიანად უნდა შეხვდეს, გამოჰკითხოს სამსახურის საქმეების შესახებ, ტკბილი სიტყვითა და ალერსით დასვენებისათვის განაწყოს. მან სიტყვითა და საქმით უნდა დაანახოს ქმარს, რომ მოხარულია მისი ოჯახში დაბრუნებით. ცოლმა სუფრა უნდა გაშალოს და მოამზადოს ის, რაც მას მოსწონს.

მამაკაცი ოჯახთან მიმართებაში გულწრფელი, კეთილი და მადლიერი უნდა იყოს. ქალმა, შეძლებისდაგვარად, ყველა თავისი მოვალეობა ქმართან მი-







მართებაში ზედმიწევნით უნდა შეასრულოს. თუ იგი თავის მოვალეობებს უგულებელყოფს, საჭიროა ამის შეჩერება და ზომების მიღება.

მამაკაცმა დრო და ყურადღება უნდა დაუთმოს როგორც თავის, ასევე ცოლის ნათესავების მონახულებას და როგორც ერთის, ასევე მეორის მიმართ ერთნაირად კეთილი უნდა იყოს. მათთან ვიზიტი არც ძალიან იშვიათი უნდა იყოს და არც ძალიან ხშირი. მან ცოლს ისეთი შეხვედრების ნება არ უნდა დართოს, რომლის შესახებაც თვითონ არ იცის.

ქალი ნაზი უნდა იყოს და შეეძლოს სიყვარულის გამოწვევა. ამის ერთადერთი საშუალება ქმრის მორჩილება, გაგება და პატივისცემაა.

აღვავლენთ ვედრებას ყოვლისშემძლე ალლაჰისადმი, რომ მან ჩვენი შვილები, ჩვენი თვალთა სინათლე, ბედნიერი ოჯახებით დააჯილდოოს! დაე, არაფერმა და არასდროს დაჩრდილოს მათი ნათელი სახეები!

**„ღმერთო ჩემო! მქმენ მეც და ჩემი შთამომავალნიც, ლოცვის მართებულად აღმსრულებელნი. ღმერთო ჩვენო! შეისმინე ჩემი ვედრება!**

**ღმერთო ჩვენო! მომიტევე მე, ჩემს მშობლებს და მორწმუნეებს იმ დღეს, როცა შედგება ანგარიშგება[1]!**

**„ღმერთო ჩემო! პატარაობისას როგორც (მზრუნველობით) გამზარდეს, ისე შეიწყალე ესენი[2]!“**

**ამინ!**

p

*1 სურა იბრაჰიმ, 14/40-41*

*2 სურა ისრა, 17/24*









# სარჩევი









# შეისწავლე მეტი, შენი რწმენის შესახებ!




























წიგნებისა და ჟურნალის ელექტრონული ვერსია (PDF)
შეგიძლიათ უფასოდ გადმოწეროთ ბმულიდან: www.islamicpublishing.org
თუ გაქვთ შეკითხვები, მოგვწერეთ Sada Georgia - ს facebook გვერდზე - გიპასუხებთ.
ან გვეწვიოთ შემდეგ მისამართზე: ქ. ბათუმი, ხახულის I შესახვევი №1 // ტელ: (00995) 593 73 58 93

